103

ПО ЯФЕТИЧЕСКОМУ ЯЗЫКОЗНАНІЮ. I.

ილია ჭყონია.

# სიტყვის-კონა

საბა-სულხან ორბელიანის და დავით ჩუბინაშვილის ლექსიკონებში გამოტოვებული სიტყვები.




Илья Чконія.

## Грузинскій глоссарій.

Слова, не вошедшія въ Словари Савы-Сулхана Орбеліани и Давида Чубинова.

С.-ПЕТЕРБУРГЪ.
ТИПОГРАФІЯ ИМПЕРАТОРСКОЙ АКАДЕМІИ НАУКЪ.
Вас. Остр., 9-я линія, № 12.
1910.

Матеріалы по яфетическому языкознанію. I.

ილია ჭყონია.

# სიტყვის-კონა

საბა-სულხან ორბელიანის და დავით ჩუბინაშვილის ლექსიკონებში გამოტოვებული სიტყვები.




Илья Чконія.

# Грузинскій глоссарій.

Слова, не вошедшія въ Словари Савы-Сулхана Орбеліани и Давида Чубинова.



С.-ПЕТЕРБУРГЪ.
ТИПОГРАФІЯ ИМПЕРАТОРСКОЙ АКАДЕМІИ НАУКЪ.
ВАС. ОСТР., 9-я линія, № 12.
1910.

# Предисловіе.

Яфетическое языкознаніе представляетъ самостоятельную область лингвистической науки, посвященную языкамъ: грузинскому, сванскому, мингрельскому, чанскому (лазскому) и др. Самостоятельность этой научной области основана не только на своеобразіи матеріаловъ, но и на особенностяхъ и цѣльности ученія о нихъ, на особой системѣ звуковыхъ законовъ, нормирующихъ эти матеріалы. Она получаетъ освѣщеніе и научное обоснованіе въ нашей теоріи о родствѣ названныхъ языковъ, составляющихъ яфетическую вѣтвь, съ семитическими. Суть теоріи съ главнѣйшими ея положеніями дана мною въ книгѣ: „Основныя таблицы къ Грамматикѣ древне-грузинскаго языка съ предварительнымъ сообщеніемъ о родствѣ грузинскаго языка съ семитическими, С.-Пб. 1908". Въ цѣляхъ служить интересамъ этой молодой отрасли науки объ языкѣ возникаетъ настоящая серія. Съ особымъ чувствомъ удовлетворенія выпускаемъ въ качествѣ первой ея книги работу провинціальнаго труженника: она отвѣчаетъ на наиболѣе животрепещущій изъ очередныхъ вопросовъ по одному изъ яфетическихъ языковъ. „Съ многолѣтнимъ, почти систематическимъ игнорированіемъ грузинскаго языка лингвистическою наукою находятся въ связи, съ одной стороны, неизвѣстность лексическаго богатства грузинскихъ говоровъ, съ другой — неполнота грузинскихъ словарей. Для восполненія указанныхъ пробѣловъ", какъ мнѣ уже приходилось говорить [1]), „я предполагаю организовать собираніе матеріаловъ по діалектамъ и говорамъ грузинскаго и родственныхъ съ нимъ языковъ".

Въ *Глоссаріи* И. М. Чконіи „объяснены свыше полторы тысячи словъ. Матеріалъ совершенно новый, т. е. не занесенный въ словари.

1) Извѣстія Имп. Академіи Наукъ, 1909, стр. 945.

Если же попадаются слова, извѣстныя изъ словаря С. Орбеліани или Д. Чубинова, то лишь тогда, когда автору удается уловить не отмѣченное до сихъ поръ значеніе [1]). Вошли въ работу и мѣткія реченія и неизвѣстныя изъ словарей сочетанія извѣстныхъ словъ для выраженія тѣхъ или иныхъ понятій. Преимущественно, это — слова или выраженія, употребительныя въ живой рѣчи, но не вошедшія въ литературу, или встрѣчающіяся лишь у нѣкоторыхъ ново-грузинскихъ писателей. Въ числѣ ихъ и рядомъ съ ними имѣются каждый разъ особо указываемыя авторомъ діалектическія слова изъ различныхъ говоровъ, какъ то: гурійскаго, имеретинскаго, карталинскаго, пшаво-хевсурскаго и др. Авторъ использовалъ отчасти и древне-грузинскіе памятники, изданные въ послѣднее время. Кромѣ того, есть случаи, когда для рѣдкихъ словъ, приведенныхъ лишь лексикографомъ С. Орбеліани, притомъ безъ объясненій, И. М. Чконія отыскалъ толкованія въ народной рѣчи. Толкованія на грузинскомъ языкѣ часто сами по себѣ представляютъ интересъ для изученія синонимовъ. Значенія иллюстрируются характерными фразами, иногда цѣлымъ ихъ рядомъ, пословицами и поговорками. Толкованія нѣкоторыхъ словъ — вкладъ въ этнографію. Имѣется и подборъ народныхъ именъ, женскихъ и мужскихъ. Отмѣчены впервые названія дѣтенышей животныхъ въ различныхъ возрастахъ, равно названія различныхъ сортовъ того или иного растенія, приведены названія грибовъ (свыше тридцати видовъ). Въ числѣ словъ не мало и заимствованныхъ, греческихъ, армянскихъ, а особенно — арабскихъ, персидскихъ и турецкихъ: происхожденіе ихъ указывается мною въ прямыхъ скобкахъ [2]). Есть въ работѣ кое-какіе формальные недочеты,

---

1) такъ именно 47 словъ: აბუზი, არნაბი, ასაკი, ბიაბანი, ბოგანო, ბუდეშური, ბულული, გამრიგე, გასავნგა, გრეხილი, დედა-მანია, დეკა, დობილო, თოქალთო, კატაბარდა, კენტი, კვირაბალი, ლოშხანა, ლეწი, მიჯრა, მოწლე, მეყაითი, ნაკარკაცევი, საკომლო, სათოლველი, საყუათო, ტაკტი, უემური, უნუმრათ, ფარხაგი, ფელოიკი, ფინთიხი, ფროხი, ქანაზი, ყაბზობა, შვინდაწალა, შხამა, შხამუნა, ჩაი, ცქვიტი, ცხვირის-საცეხელა, წინწკლი, ჭრიჭინა, ხათრითი, ხალი, ხეში, ხიფათი. Впрочемъ — изъ нихъ два (დედა-მანია и ხიფათი) Д. Чубиновымъ даны съ тѣми же объясненіями, но мы ихъ также удержали для свидѣтельства, что они живыя слова.

2) Эти указанія на исчерпывающую полноту не притязаютъ. Мы воздержались отъ части отожествленій, такъ какъ они требовали спеціальнаго обсужденія. Кромѣ того, нѣкоторыя слова, какъ напр. арабскіе медицинскіе термины въ грузинской транскрипціи, требуютъ особаго обслѣдованія; лишь иногда я не могъ воздержаться отъ поправки, напр. „ზოუნა ვაზი" въ „ზოუ ნავაზი".

такъ, главнымъ образомъ, неполная обстоятельность цитатъ [1]), но авторъ въ ней даетъ настолько по существу интересный и богатый матеріалъ, что не можетъ быть сомнѣнія въ чрезвычайной ея научной цѣнности [2])“.

Нѣсколько словъ приведены безъ объясненія, напр. თოქარქაში, ირმისტყუროვა, კიპკიპები თვალის, ლურდ<ი>ანი, ქიზმაზი; авторъ предлагалъ ихъ выкинуть, но я оставилъ и неистолкованныя слова, какъ матеріалъ для будущихъ справокъ. Для нѣкоторыхъ изъ нихъ авторъ же прислалъ дополнительно толкованія, такъ კიპკიპები თვალის (см. ниже Addenda). Иногда въ такихъ дополнительныхъ толкованіяхъ получаемъ болѣе обстоятельное или болѣе точное опредѣленіе. Иной разъ И. М. Чконія могъ лишь подтвердить, что слово, напр. ქიზმაზი, несомнѣнно существуетъ и имѣетъ не одно значеніе. Въ другихъ случаяхъ авторъ не могъ найти опоры въ доступныхъ ему матеріалахъ хотя бы для такого общаго утвержденія, какъ напр. въ отношеніи словъ, снабженныхъ вопросительнымъ знакомъ „მწერელჩვილი (?)“ (см. დახამლული) и т. п.

Послѣ того, какъ работа уже напечатана, позволю выразить одно желаніе, чтобы въ будущемъ при собираніи матеріаловъ авторы своевременно отмѣчали обстоятельно и точно источники, устные и книжные, въ послѣднемъ случаѣ не только страницы, но и строки. Надо также выдѣлять особо готовыя лексикографическія работы: ихъ нельзя смѣшивать съ источниками.

Ниже слѣдуютъ: I. Объясненіе сокращенныхъ терминовъ и заглавій сочиненій, равно и именъ авторовъ и собирателей [3]), II. Addenda и III. Опечатки. Послѣднихъ нѣсколько больше, чѣмъ можно было бы ожидать, такъ какъ, во-первыхъ, авторъ внесъ туда нѣкоторыя поправки въ подробностяхъ и, во-вторыхъ, рукопись, по которой мы печатали, оказалась копіею съ описками. Это выяснилось, когда, по отпечатаніи, чистые листы я переслалъ автору, проживавшему въ г. Александрополѣ, для дополнительныхъ замѣчаній.

*Н. Марръ.*

---

1) Слѣдуетъ сожалѣть и о томъ, что не отмѣчаются какимъ либо знакомъ, напр. звѣздочкою, слова, авторомъ взятыя готовыми изъ различныхъ спеціальныхъ словарчиковъ.

2) Извѣстія Имп. Академіи Наукъ, 1909, стр. 945—946.

3) Не нахожу въ нихъ *Краткаго грузино-русско-латинскаго словаря* кн. Р. Д. Эристова, изъ трехъ естественныхъ царствъ природы.

## I. ახსნა

### შემოკლებულ სიტყვების და სათაურებისა, ავტორებისა და შემ-კრებელთა სახელგვარებისა.

ა. გ. = გურული, ა. გოგვაძე.
ა. ი. = ა. იაშვილი («ივერია» 1900 წ. № 176).
აკ. = აკაკი წერეთელი.
ართმ. = ართმელაძე ტ.
არჩილს-ელი?
გურ. = გურული.
გურ. მ. გ. = გურული, მამია გურიელის ნაწერებიდან.
გურ. მ. ნ. = გურული, თ—დი მიხაილ ალ. ნაკაშიძე.
გურ. ნ. ნ. = გურული, ნინო ნაკაშიძე.
გურ. ს. გ. = გურული, სიმონ გუგუნავა.
გურ. ტ. გ. = გურული, ტელემაკ გურიელის შენაკრები.
გ. წ—ლის ნ. = გიორგი წერეთლის ნაწერები.
დ. პ. = დ. პავლიაშვილი.
ვაჟ. ფშ. = ვაჟა-ფშაველა.
ვლად. ბზვ. = ვლადიმირ ბზვანელი.
ვ. ჭ. = ვანო ჭიჭინაძე («ივერია» 1900 წ. № 157).
თ. დ. ხ. = თუშური დ. ხიზანაშვილი («ივერია» 1888 წ. № 231).
თიმს. = «თიმსარიანი», ე. თაყაიშვილის რედაქციით გამოცემული.
თ. პუსა = თომა პუსა (ფსევდონიმია დავით მესხისა).
ია ეკალ. ნაწ. = ია ეკალაძის ნაწერი.
ი. ე. = ია ეკალაძე.
ივ. ჯავახიშვილი, საქ. მეფე = საქართველოს მეფე და მისი უფლებები, თფილისი 1905 (გადმობეჭდილი ცნობის ფურცლიდან).
იმერ. = იმერული.
იმერ.-გურ. = იმერულ-გურული.
იმერ. დ. კ. = იმერული, დავით კლდიაშვილი.
იმერ. ნ. ა. = იმერული, ნიკო აბდუშელიშვილი.
იმერხეველი, ნ. მ. = ნ. მარრისა.
ი. ს. დ. = იმერული, ს. დათეშიძე («ცნობის ფურცელი» 1906 წ. № 2848).
კ. ერ. = კონსტანტინე ერისთვის ლექსები.
კ. ყ. = კონსტანტინე ყიფიანი, დიმიტრის ძე.
ლეჩხ. დ. მ. = ლეჩხუმური, დუტუ მეგრელი.
მეგ. = მეგრული.
მთ. მ. ჯ. = მთიული, მინა ჯაფარიძე.
მოგზ. = «მოგზაური», ყოველ კვირეული გაზეთი.

მოთხ. «კონა» = მოთხრობა «კონა» ეკატ. გაბაშვილისა.

მ. ჯ. ინგილ. = მოსე ჯანაშვილის (ინგილოური) ნაწერი («ივერია» 1889—1900 წ. და გაზეთი «სავაჭრო გზა» 1908 წ.).

ნ. ა. = ნიკო აბდუშელიშვილი.

ნ. ა-მ. = ნ. ალექსიევ-მესხიშვილი.

ნ. მარრი TP = Тексты и разысканія по армяно-грузинской филологіи, წიგნი IV.

Н. Марръ, *ДП* = *Армянскія слова въ грузинскихъ Дѣяніяхъ Пилата* (Зап. Вост. Отд. Имп. Русск. Арх. Общ., т. XVII).

— *M* = *Яфетическое происхожденіе армянскаго слова margarey — пророкъ*, (Извѣстія Имп. Академіи Наукъ, 1909, 115).

— *МБ* = «*Мудрость Балавара*», грузинская версія «душеполезной исторіи о Варлаамѣ и Іоасафѣ» (Зап. Вост. Отд. Имп. Русск. Арх. Общ., т. III).

პ. მ. = პეტრე მირიანაშვილი («ივერია» 1900, №№ 79—80).

პ. პ. = პ. პ. («ივერია» 1904 წ. № 199, ფელეტონი).

პ. უ-შვილი = პეტრე უმიკაშვილი.

რაზიკ. = რაზიკაშვილი თ. («ივერია» 1900 წ.).

სვან. თ. ს. = სვანური, თავისუფალი სვანი («ივერია» 1888 წ. № 35, 37).

სპარს. ქ. დ. = სპარსული, ქილილა და დამანა.

ფ. ქ. = ფილიმონ ქორიძე.

ფშაური, ი. ბ. = ფშაური ლექსები ი. ბოძაშვილისა («ივერია» 1900 წ. №№ 160—162, 166—168).

ფშ. ზ.<br>ფშაური ზ. } = ფშაური, ზაჩანას ნაწერები.

ფშ. რაზიკ. = ფშაური, რაზიკაშვილი თ. («ივერია» 1900 წ.).

ქარ. ან. ე.-ხ. = ქართლური, ანასტასია ერისთავ-ხოშტარიასი.

ქარ. გ. ეკ. = ქართლური, ეკატერინე გაბაშვილისა.

ქართლ. = ქართლური.

ქართლ. კახ. ზ. გ. = ქართლ-კახური, ზაქარია გულისაშვილი.

ქარ. რაზიკ. = ქართლური, რაზიკაშვილი თ. («ივერია» 1900 წ.).

ქ. დ. = ქილილა და დამანა, თავ-დის გრ. გურიელის გამოცემა ი. ჭყონიას რედაქციით.

ქუთ. პ. მ. = ქუთათური (ქუთაისში ჩაწერილი) პეტრე მირიანიშვილისა.

ცნ. ფურც. = გაზეთი «ცნობის ფურცელი».

ც. ფ. = «ცნობის ფურცელი» 1903 წ. № 2322: დ. მესხის იმერლის წერილები.

ძვ. = ძველი ქართული.

ძვ. ქარ. = ძველი ქართული.

ხევ. ვ. წ. = ხევსურული, ვასილ წერეთელი.

ხევს. ნ. ურბ. = ხევსურული, ნ. ურბნელი («ივერია» 1887 წ. №№ 264 და 1888 წ. 27, 32, 44, 57, 78 და 84).

ჯ. ვაზ. = «ჯვარი ვაზისა», სასულიერო გაზეთი ქართველ კათოლიკებისა.

---

# II. Addenda.

**აიბი** [тур.-арб. عيب *стыдъ; порокъ; недостатокъ*] მ. ჯან. ახსნით ნიშნავს მდარეს, ძაბუნს. ესევე სიტყვა იხმარება გურიაში და ნიშნავს ნაკლულევანებას, სირცხვილს და შეუფერებლობას. «ერთი რამე აიბი (ე. ი. ნაკლულევანება) ყველას ექნება», «ჩხუბიდან გაქცევა აიბია» (ე. ი. სირცხვილია), «მდიდრისათვის შავი მუშაობა აიბია» (ე. ი. შეუფერებელია).

**გაბრიცინება** (გურ.) თავის გაქიცინება, თავის ცანცარი. «შენი თავის გაბრიცინებამ ისე, შენ ეს არ იცოდე». გაბრიცინება, როგორც სინონიმი გაქიცინებისა და ცანცარისა, იხმარება მარტო თავის შესახებ, ხოლო სხვა შემთხვევაში კი არას დროს.

**გაქიცინება** (და არა გაქცინება, იხ. გაბრიცინება) გაქნევა თავისა ანუ კუდისა. «ის კაცი თავს აქიცინებს». «იმას თავის გაქიცინება ემარჯვება». ქიცინი = ქნევა თავისა ანუ კუდისა. «იმ კაცს სიბერის გამო თავის ქიცინი დაჩემდა». «კატა კუდს აქიცინებს». «ჩემსას გაწყდა ყველაფერი, რაც კი კუდს აქიცინებდა».

**გაწუწული** = გაწუნწყული, წვიმისაგან, ანუ ისე წყლით დასველებული.

«**დონახ**» ფშავში, მონასა და უთაურის კაცის გარდა, ეტყვიან აგრეთვე ისეთს კაცსაც, რომელსაც დამბლა არ სჭირს, მარა ჰგავს დამბლიან კაცს. ჩემი აზრით შეიძლებოდა დამბლა სრულებით ამოგველო.

**კაჳ̂კასი** «თოვლ-დადებული ადგილი, უპირატესად თოვლიანი მთა; თოვლსავით თეთრი. აქედან წარმოდგა სახელწოდება კავკასია და **Кавказъ**». თათარხან დადიშქელიანის სიტყვით მაქვს ჩაწერილი 1882 წ.

**კიპკიპი, კიპკიპები თვალისა** ქუთუთო, ქუთუთოები თვალისა.

**კრიპუჭი** თაფლი შაქრათ ქცეული, თეთრი ფერი აქვს.

**სატკბური** სატკივრის სახელია.

**ტლიკინი** ლაპარაკის თვისებას ნიშნავს და არა მოლაპარაკეს.

**ღენჭოპო** ნაჭუჭია, скорлупа, და არა გარეთა კანი = წენგო. ეს უკანასკნელი აღნიშნული აქვს დ. ჩუბინაშვილსაც. გარდა ამისა, სიტყვის «წებერა»ს ახსნიდანაც ჩანს, რომ წენგო ღენჭოპო არ არის.

**ხვითო** ქვა, რომელიც ხალხის რწმენით გველსა აქვს პირში, და ზოგჯერ მიწაზე დაუვარდება. ვინც იმ ქვას ნახავს, რასაც ინატრებს, ის აუსრულდება. «რამ გაამდიდრა ის კაცი, ხვითო ხომ არ უნახავს?!»

**ხვირიფი** იმ მიწას ეძახიან, რომელზედაც მოსავალი არ მოდის, ეწერი (შეადარე ხვილიფი).

## III. კორექტურული შეცდომები.

| გვერდი. | სტრიქონი ზემოდან | ქვემოდან | დაბეჭდილია: | უნდა იყოს: |
|---|---|---|---|---|
| 2 | 2 | — | რის | რას |
| 3 | 16 | — | თარიმედროვე | თანამედროვე |
| 4 | 6 | — | აწ. | ან. |
| — | — | 11 | გამახარჯვევი | გამოხარჯვევი |
| 5 | — | 6 | ბაქთაში | ბათქაში |
| 6 | — | 10 | პატრა | პატარა |
| 9 | 13 | — | ბუზუნვლო | ბუზუნწვლო |
| 10 | 5 | — | გაქცინება | გაქიცინება |
| — | 14 | — | გადახახდთა | გადახახადთა |
| 12 | 7 | — | მომდევრო | მომდევნო |
| 13 | — | 18 | დალვლეჭილი | დალვლერჭილი |
| 14 | 4 | — | მარ. | მირ. |
| 20 | — | 12 | ანლანდელის | ახლანდელის |
| 23 | 10 | — | სათოვლის | სათოვლეს |
| — | 20 | — | მოქვარავი | მოქვარავი |
| — | — | 2 | ვარსკლავი | ვარსკვლავი |
| 24 | — | 3 | ჯანარის | კანარის |
| 26 | — | 19 | მოჯრილი | მოჭრილი |
| 27 | — | 7 | ლაგამის, | ლაგამის |
| 29 | 11 | — | ნიშნავს ბოთლს. | |
| — | 18 | — | აირალისა | იარალისა |
| 31 | 5 | — | წმუკავს | ცმუკავს |
| — | — | 4 | გ. | 3. |
| — | — | 3 | მახმონთა | მახმორთა |
| 32 | 6 | — | ბალი. | ბალახი |
| 33 | — | 6 | გასქდებაო | გასკდებაო (გასივდებაო?) |
| 36 | 4 | — | გაჟი გადაშენებული ოჯახიდან | გაჟი ოჯახიდან |
| 37 | 12 | — | გულ. | გურ. |
| — | 19 | — | და მან. | და დამან. |
| 39 | 2 | — | ხელოვნების ძვრით | (ხელოვნების ძვრით) |
| 40 | 4 | — | ოტროელა | ოტროველა |
| — | 5 | — | ოქრო-მარწყვია | ოქრო-მარწყვა |
| 41 | 2 | — | იცის მოხვლა | იცის ამოხვლა |
| — | 15 | — | ის. «თვალებს | «ის თვალებს |
| 44 | — | 13 | რომნმა ახიც | რომნმა იხიც |
| 45 | — | 4 | ტოური | ჭოური |
| 46 | 13 | — | ახაიკრებელი | ახაიკარებელი |
| 48 | 10 | — | მოლიიკულ | მოლიპულ |
| 59 | — | 15 | ნაყურყუმელდა | ნაყურყუმალდა |
| 61 | — | 11 | წვერ-უმგაშ | წვერ-ულვაშ |
| 73 | — | 4 | დაბალი ხისკან | დაბალი, ხის. |

# ა.

**აბდალი** (გურ.) სულელი, იხ. ჩუბინ. ლექსიკონი [араб. عبد الله *рабъ Божій, глупый*].

**აბილაური** (ქარ. რაჭიკ.) ვაშლის ერთი საუკეთესო ქართულ ჯიშთაგანი, ხარობს ქართლში; ზამთარში ძალიან ინახება და კაი ფასსათაც გადის.

**აბლაუცა** (გურ. ჭ. გ.) საქმის გაუგნებელი, საქმის გაუკვლეველი [ср. აბლაბუცა id.].

**აბრა** (ქარ. პ. მირ.) აბრათ.გაუხთა, გაუსწორდა. გურიაში აბრის აღება თოფის ან დამბაჩის ნიშანზე მოწყობას ნიშნავს, пристрѣляться.

**აბრუ** (გურ. იმერ. ფშაური) აბრუს არ იცვეხს, სახელს არ იცვეხს, ნამუსს არ იხთენს, სასირცხო საქმეს, სილარიბეს ან სხვა რამ საჩოთიროს ირ იფერებს [перс. آبرو букв. *вода лица; блескъ, честь*, ср. პირის წყალი].

**აბურძგალა** (რაჭიკ. ფშ.) ქათამი. «აბურძგალამ სიპი შობა, სიპმა აბურძგალა შობა» (ხალხური ჩქარა-გამოსათქმელი).

**აბუჩი** (ნ. ა.) არა-რათ მისაჩნევი, ასაგდები. «დაუპატიჟებელ სტუმარს აბუჩი ქვია» (ანდაზა).

**აგვართა** (გურ. მეგრ.) მწყემსის და მონადირის საყარაულო ქოხი.

**აგულიანება** (ნ. ა.) წაქეზება, წახალისება.

**ადარო აილო** (გურ. ჭ. გ.) ფრინველზე იცყვიან. ზოგი ფრინველი, მაგ. შავარდენი, ცანს რომ დაიბანს, კუდის ბოლოდან გამოიღებს რაღაც ზეთის მსგავსს სითხეს და გადისობს ფრთებზე გასაკეკლუცებლათ. ამას ეცყვიან «ადაროს აღებას».

**ადება** (ქარ. რაჭიკ.) ერთი ადება თივა, რაც ერთ საძნე ურემზე დაედება თივა, ძნა თუ ბზე.

**ადრაბაგი** (სპარს. ქ. დ.) ფანჯარა, სარკმელი.

**ავან-ჩავანი** საქმის სრული გარემოება, თავგადასავალი.

**ავგავანი** (გურ. ჭ. გ.) ირგვლივი სივრცე; объемъ, brassée.

**ავლახა** (ნ. ა.) ურმის ჭალების შესაკრავი წნელია.

**ავრეხი** უნაყოფო ხე.

**აზართიანება** (ნ. ა.) აგულიანება, ჩაგონება.

**აზარი** (ვაჟ. ფშ.) ასი წმინდა ნადირი, მონადირისაგან მოკლული, რის შემდეგ მონადირე ხრმალს დროებით მიწაში ჰფლავს.

**აზაქარი** (ფშ. რაზიკ.) ზარმაცი, უკეთებელი, გაურჯელი.

**აზნაურა** (ნ. ა.) ურმის ფერხილების შესაკრავი წნელი. ქართლში აზნაურა ბალახია (რაზიკ.).

**აზრომლება** (ქარ. რაზიკ.) დაჩირქება, აყროლება.

**ათახში** (ა. ი.) შარდის ქცევა, შირიმი, діабетъ, простое или сахарное мочеизнуреніе.

**აიაზი** (ა. ი.) რწყევა და ფაღარათი, рвота и поносъ, желудочно-кишечный катарръ.

**აიბი** (მთ. მ. ჯ.) მდარე, ძაბუნი.

**აინონი, აინუნი** (ნ. ა.) აზრი, ფიქრი, მაგ. აინუნშიაც არ მომსვლია, აზრათაც არ გამიტარებია.

**აკაპიწება** (გურ. იმერ.) ტანთ-საცმელის კალთების აწევა, გადაკაპიწება, ტანთ-საცმელის სახელოების გადაკეცა.

**აკვარჩხალება** (ვლ. ბზვ.) წყლის ძლიერი ადუღება.

**აკვიწინება** (გურ. ტ. გ.) მიწყივ ვინმეს გალიზიანება. «ამიკვიწინდა ეს კაცი და აღარ მეშვება», «რას ამკვიწინებია, ნეტავი?»

**აკიბვა** (ნ. ა.) რამესთვის კიბის სახის მიცემა, ჩამოსხმა, ჩამოცმა.

**აკო** (ფშ. რაზიკ.) ფქვილის ჩასაყრელი, амбаръ, ბეღელი.

**აკონვა** კონათ შეკრვა. «ჩალა აკონილი მაქვს».

**ალაბალა** (ქარ. რაზიკ.) დავიდარაბა.

**ალადასტური ანუ ანადასტური** შავ-მარცვლებიანი ყურძენი, ანდასოულს ჩამოჰგავს, ხარობს უფრო საჯავახოში, გურიაში.

**ალაია** (გურ. იმერ.) ორ წყებათ დაწკაპულ (მწკრივათ დამდგარ) ადამიანთა შუა ადგილი. ალაიაში გატარება უწინ ნიშნავდა ადამიანის წკეპლით, ჯოხით ანუ მათრახის ცემით გატარებას ორ წყებათ დარაზმულ ჯარისაგან. ახლა ნიშნავს საჯაროთ შერცხვენას.

**ალამათები** (ა. ი.) ნიშნები სენისა, симптомы болѣзни, [араб. علامات].

**ალაყი** (ნ. ა.) тормазъ.

**ალაშა** (ქარ. ან. ე-ხ.) თამამი საქციელის და ენა დაუმაგრებელი ქალი, взбалмошная.

**ალახა** (ფშ. რაზიკ.) ქართლურათ ალაქანა, წინდის მეორეთ გამოქსოვილი ძირი.

**ალეინა** (ა. ი.) ოყნა.

**ალი-კვალი** (ქარ. რაზიკ.) პირ-წავარდნილი. ქართლში იტყვიან: «ეს ბავში ალი-კვალი მამა არისო», ვითომ ძალიან ჰგავსო.

**ალის-ყური** (ქარ. იმერ. რაზიკ.) დიდრონი ზღვის ჭრელი ლოკოკინის ბუდე; სადაფი.

**ალმანი** (რაზიკ.) ვისიც იარაღი მოჰკლავდა ან დაჭრიდა, იმ იარაღის პატრონს

უნდა ეზლო სისხლი, იარაღი გინდ სხვას სჭეროდა, ამ საზღაურს ჰქვია ალომანი.

**ალო** (იმერ.) რამეს შესაფერი დრო, სეზონი. «ამ ტანი-სამოსის ალოა ახლა». «ასეთს ჩოხას ჯერ ალო არ დადგომია».

**ალოშა** (ფშ. რაზიკ.) ბოყვი.

**ალხას ცემა** (გურ. ტ. გ.) მოწყურვებულზე წყლისაგან და მოშივებულზე გამლომისაგან უცებ წყენა.

**ამაშუყელის მეფობა** იმერეთში სამეფოს არეულობის დროს მე-XVII საუკუნის დამლევს კანონიერი მეფე იძულებული ყოფილა გაქცეულიყო. უმეფოთ დარჩენილ ხალხს მოუნდომებია სხვა მეფის არჩევა. დიდებულთაგანი არავინ დათანხმებულა, ხოლო მცირე აზნაური ამაშუყელი დაუოლია ხალხის სურვილს და ამოურჩევიათ მეფეთ. არჩევისათანავე მოსულა მახარობელი, კანონიერი მეფე მობრძანდა და იწყო სამეფოს მართვაო. . . დასავლეთ საქარ. «ამაშუყელის მეფობას» ხმარობენ იმ აზრით, როგორც ევროპაში «ხალიფა ერთი საათით».

**ამ-დროული** (ციცქ.) თანამედროვე, ამ დროს შეხაფერი. «იმის ძიებაში არ შევალთ, რამდენათ ამ-დროულია ეს საკითხები» (ცნ. ფურც., 1906, № 3016).

**ამ-ნიაგავათ** (გურ. ტ. გ.) ამ-ნაირათ, ამის მსგავსათ.

**ამოკალთავება** კაბის კალთას რომ ამოიწევს ქალი ან ჩოხის კალთას კაცი. ამოიკალთავა, კაბის ან ჩოხის კალთა აიწია.

**ამოლანგვა** (ნ. ა.) ამოთხუპნვა, ამოსვრა.

**ამოჟიჟინება** (ფშ. რაზიკ.) გაზაფხულზე, როცა პირველათ თოვლი აძგება და ბალახი წვერს ამოჰყოფს მიწიდან, ამ ბალახს ქართლში ჟიჟოს ეძახიან.

**ამოშპუნება, ამოვიშპუნებ** (გურ.) ელვის სისწრაფით იარაღის ამოღება: ყამას, ცხემლაიშის (გურული სატევრები) და ხრმლის ქარქაშიდან, ფიშტოს (დამბაჩა) სარტყელიდან და თოფის კი ბუდიდან.

**ამოწუმპული** წყალში დასველებული. «მეგრელია, კუდურია, წყალში ამოწუმპულია» . . . (ხალხური).

**ამპურა** (ფშ. რაზიკ.) ხეა, желѣзное дерево, წითელ ნაყოფს ისხამს, ცოტათი კუნელს ჰგავს, ჭამენ.

**ამხდური** (ქარ. რაზიკ.) ვალის გადასახდელათ საკმაო ქონება, რომ ვალს აუვიდეს.

**ანაგებ, ანაგებათ** (გურ.) ბუნებით, ბუნებითათ. «იმას ანაგებ არაფერი არ გაეგება», «ანაგებათ ასე იცის იმ გლახის მოდგმამ!»

**ანგალი** (პეტ. მირ.) დასაწონი, დანაწონი, довѣсокъ.

**ანდასოული** შავი დიდ-მარცვლებიანი ყურძენი, ხარობს უფრო რიონის მარცხნივ, ქუთაისის მაზრაში, საჩინოს მხარეს.

**ანდებარი** (ქარ. რაზიკ.) ურემი, რომელიც უკანა ძლევს.

**ანდრიული** (ქარ. რაზიკ.) შავი სხვილ-მარცლოვანი ყურძენი.

**ანტრია** (ფშ. რაზიკ.) გათხელებული მოხარშული ცომი.

**ანჩახი** (ნ. ა.) უნაგირი.

**აპლაკუნებს ფალიონს** (იმერ.) ჩიბუხს ტუჩების პლაკუნით წევს (გ. წ-ლის ნაწ.).

**აპლაკვა** (ც. ფ.) აშვერა, აპლაკული, აშვერილი, ავპლაკე ფეხები, ავაშვირე ფეხები; ავპლაკე იგი, წამოვაქციე ისე, რომ ფეხები აიშვირა.

**აპრაჭიჭა** (ჯ. ვაჟ.) ყვავილია.

**არაზანი** (ქარ. აწ. ე-ს.) თავსხმა წვიმა, იხ. ლესტერი.

**არას მიქინით** (გურ. ტ. გ.) არას გზით, არას საშუალებით.

**არდისულათ** (გურ.) შუათანა რიცხვით, დაახლოვებით. «არ დამითვლია, მარა რამდენათაც თვალი მოვკარი, იქნება ასე, არდისულათ რომ ვთქვათ, სამასი ღერი ხე». «ზოგან რომ ასი ჩავაგდოთ დ ზოგან ორმოცდაათი, ასე, არდისულათ, იქნება 75..».

**არაყანი** (ქარ. პ. მირ.) უღულარ რძეს ნაღებს რომ მოხთიან.

**არეკლვა** თინათინება, отраженіе, ანარეკლი отраженный.

**ართვალი** (იმერ.) ადამიანი, რომელიც შესახედავათ მოსაწონი არ არის.

**არნაბი** (გურ. ტ. გ.) მოთხრილ მიწის გადასატანათ მოწყობილი ძელი (ფიცარი).

**არნობა მიხცა** (გურ. ტ. გ.) ნება მისცა.

**არნაგი** (ლეჩხ. პ. მირ.) ტარიანი ფიცარი კალოზე დ სახლის გადმოსათოვლათ სახმარი.

**არყის ტილა** (ფშ. რაზიკ.) წვრილი, მწვანე ქინქლა, რომელიც არყის ფოთოლს ახვევია.

**არყის სოკო** (ფშ. რაზიკ.) სოკოა, არყი ისხამს დ ამ სოკოსას ზურთებს თლიან.

**არხიმი** (ფშ. რაზიკ.) ავი კაცი, მოჩხუბარი.

**არჯალი** (ქარ. რაზიკ.) უკანასკნელი დღე, იტყვიან: არჯალი მოუვიდაო, ვითომ კვდებაო [арб. أَجَل предѣлъ жизни]. საბა ასე ხსნის: ურცხვათ ანჩხლიო. ხევსურეთშიაც ასე ხმარობენ, როგორც საბა.

**არჯეველი** (ფშ. ზაჩ.) მთის ბალახია.

**ასავალ-დასავალი** ადამიანის სადმე მყოფობის დ მისი მოქმედების ამბვის ცოდნა... «... მისი ასავალ-დასავალი ვერ გაიგო...» (ია ეკალ. ნაწ., გვ. 217).

**ასახსნელი** არითმეტიკული ამოცანა, задача, გამასარკვევი.

**ასანიგი** (პ. მირ.) ჯალათი (აზიათ. მღვდ., ქ. ცრ., ნაწ. I) [вм. პასანიგი, перс. см. Н. Марръ, *ДП*, стр. 027].

**ასაკი** (პ. მირ.) ზომის, მოწიფულობის დრო [ср. древне-гр. ჰასაკი, арм. *հասակ*].

**ასიორება თვალისა** (გურ. ტ. გ.) შემცთარათ დანახვა რამესი.

**ას-ფურცელა** (ქარ. რაზიკ.) ფაშვის დაკეცილი ნაწილი საქონლისა.

**აჭალი** (ა. ი.) мышца.

**აჭორლიალება** (ქარ. რაზიკ.) აღევნება უკან. «რას ამეტორლიალა ეს კაცი», ვითომ რას ამედევნა ეს კაციო.

**აჭრუვება, აჭროვება** (ნ. ა.) აჭეხა, აჭყლომა [ср. ტვრევა).

**აქენთელება** მეტის-მეტი ლაღალვა და ქშინვა, აქენთელებული, ერთობ ლაღალული და მქშინავი.

**აქია** (რაჭიკ.) анекдотъ, საზას აუხსნელათ აქვს სიტყვა «აქაია» [черезъ тур. арб. حكايه *разсказъ*].

**აქნა** (ნ. ა.) ასო-ასოთ დაჭრა, მაგ. ქათმის, ცხვრის და სხვ.

**აღიზიანება** (ნ. ა.) გაჯავრება, გაბრაზება კაცისა ჩაგონებით, ლაპარაკით.

**აჟირო** (ნ. ა.) მსხვილი და ტკბილი მსხალია, ადრე მწიფდება.

**აყლაყუდა** (ქარ. რაჭიკ.) დიდი უხამსის ტანის კაცი, აყაყული, იხ. ოტროველა.

**აშხვართვა** (ცნ. ფ.) ტანით მაღლა ასული, ანუ მაღლათ გაზრდა ადამიანისა გინა მცენარის. აიშხვართა, მაღლა ავიდა; გაშხვართვა, გაწოლა, გაშხვართული, გაწოლილი.

**აჩათანა** (ფშ. რაჭიკ.) ტარ-მოკლე ნიჩაბი.

**აძმორება** (რაჭიკ.) აყროლება. დასავლეთ საქართ. აშმორებას იტყვიან [ср. ამძორება].

**აძრახდომა** (ფშ. რაჭიკ.) ხმის გაცემა, ხმის ამოღება.

**აწაპნვა** (გურ. იმერ.) წაღლეტა, წართმევა, წაგლეჯა; ავწაპნი, აწაპნის.

**ახორმაზი** (ქარ. რაჭიკ.) გაუმაძღარი ყველაფრით.

**აჯამი** (რაჭიკ.) ბრიყვი, გაუთლელი [арб. عجم, въ тур. также значущій *неопытный, неотесанный*].

**აჯუჯ-მაჯუჯი** (გურ. ტ. გ.) დაბალი და ცუდი თვალ-ტანადი ადამიანი [арб. ياجوج ماجوج *гогъ-магогъ*, но въ отношеніи значенія тур. جوجه *карликъ*].

## ბ.

**ბაბაჲ** (გურ.) [ср. тур. بابا *отецъ*, но также древне-груз. მამაჲ].

**ბაბაყველა** (ჯ. ვაზ.) მცენარეა ბუჩქნარიანი, რწყილს წყვეტს.

**ბაბრი** (ფშ. რაჭიკ.) ძალიან დიდ დათვს ეძახიან [ср. перс. ببر *тигръ*].

**ბაგბაგი** (ფშ. რაჭიკ.) ბაბანი, კბილის კბილზე ცემინება სიცივისაგან.

**ბაგრა** (მთ. მ. ჯ.) ძალიან.

**ბაზი** (ნ. ა.) ხმელი, მაგ. სიმინდი დაბაზდაო.

**ბაზო** (ქარ. რაჭიკ.) სამწვანილე კვლებს შუა დარჩენილი ცარიელი ადგილი.

**ბათმანი** 20 გირვ., ართვინსა და ბათომის მხარეში 18 გირ., ერევნის გუბერნიაში 12 გირვანქა.

**ბათომი** (ჭანური) საფლობი, ჭონჭყო მიწა, იხ. ლეთემი.

**ბაქთაში** (ქარ. გ. ეკ.) კირი და სილა კედელსა ანუ ჭერზე შენალესი, შტუკატური (მოთხ. «კონა») [тур. طاش *камень*].

**ბაიბური** (ნ. ა.) ჩამი-ჩუმი, მცირე ხმაურობა.

**ბალახის ჩახდომა** (ფშ. რაჭიკ.) ბალახის ჩასვლა, შემოდგომით რო გახმება და ჩაიფშვნიტება.

**ბალდუმი** (იმერ. პ. მ.) კურტნის დასამაგრებელი ტყავი, ძუას ქვეშ ამოდებული.

**ბალღუმი** (ხევს.) მიწის ნიადაგი, почва.

**ბანქო** სათამაშო კარტი. «ნარდი ბედია, ჭადრაკი ჭკუა, ბანქო ცუდია, განჯაფა ცუდა» (ანდაზა).

**ბაყე-მკვახე** (ნ. ა.) უმწიფარი ლეღვი.

**ბარასი** (ა. ი.) «საშვილესაგან ბარასი რომ გამოებმის», მაგარი სიმსივნე — опухоль, новообразованіе, саркома матки [арб. برص *проказа*].

**ბარგის ურმები** არტილერიის ბარგის ურმები. მეფე ერეკლე მეორის ერთ სიგელში ნახმარია იმ აზრით, როგორც რუსული артиллерійскій обозъ.

**ბარდაგი** (რაჭ.) ათი გირვანქა ღვინო და სხვ.

**ბარნელა** (ფშ. რაზიკ.) ჯოხზე გაკეთებული ჯვარი რძის სადღვებათ.

**ბარღოჯანა** (ფშ. რაზიკ.) ავი სული, ამ სახელით აშინებენ ბალღებს.

**ბასარსხლები** (გურ. ნ. ნ.) ბარტყები ჩიტისა, იტყვიან აგრეთვე პაწაწა ბალღებზედაც. «იმ ქალს ბასარსხლები დაესია».

**ბატილა** (ქარ. რაზიკ.) თეთრათ დახლილი (დახალული) სიმინდი.

**ბატის-კურტუმა** (ქარ. რაზიკ.) ბალახია.

**ბატკი** (გურ. ტ. გ.) შემოდგომაზე ნაშობი შინაური საქონელი.

**ბაურა** (ფშ. რაზიკ.) საქონლის შემაწუხებელი.

**ბაჩაჩუყი** (ნ. ა.) პატარა ბავშვის შესახებ იტყვიან მოფერებით, თუ მსუქანია და მასთან დაბალი ტანის.

**ბაჩა** (ნ. ა.) ცხენი, რომელსაც ძუა-ფაფარი აქვს გაკრეჭილი.

**ბაცი** (ნ. ა.) ღია ფერი [арм. բաց *открытый; свѣтлый* цвѣтъ].

**ბაციკუკუ** (იმერ. გურ.) გამოცანა: «ყველა იქით მიწვა-მოწვა, ბაციკუკუ ფეხზე დგას» (ქვიჯა, ფილი).

**ბახი** (გურ. იმერ.) მოყივნება, საჯაროთ გალანძღვა, შეურაცხება. ზნეობითათ თავის მოჭრა. «გამობახა ქვეყანაში».

**ბახი** (იმერ. ნ. ა.) უვარგი ცხენი. ოსურათ ბახ ცხენია.

**ბაჯვა** (ფშ. რაზიკ.) მალვა-პარვით გაუბარაქოვება რამესი.

**ბდღვირი** რაიმეს დაცემისაგან, დარტყმისა გინდ დაკვრისაგან აყენებული მტვერი, კორიანტელი. «ბდღვირს აღენს ნაცარში», ე. ი. ნაცარში ეცემა და ნაცრის მტვერს აყენებსო, იტყვიან სანაცარქექიო საქმეზე ან ისეთ კაცზე, რომელიც სულ პატრა საქმეს ერთობ აზვიადებს.

**ბეზრის ჭიპა** (ქარ. რაზიკ.) მხალია.

**ბედრანგი** (ქარ. რაზიკ.) უშნო, ულაზათო, გახუნებული, გაბედრანგებული [перс. بدرنگ *дурного цвѣта*].

**ბეზი** (გურ. ტ. გ.) ჭინჭი. რომელსაც თოფის გატენის დროს თოფის წამალს დაატენიან.

**ბეკეკა** (ნ. ა.) თხა მოფერებით.

**ბეკენწალი** (ნ. ა.) უხეირო ძროხა.

**ბელასინი** (გურ.) უბედურება, საწვალებელი. «რა ბელასინს გადავეკიდე», ე. ი. რა უბედურებას გადავეკიდეო. «რა ბელასინათ გინდა დათვის ბელს რომ

ჰყიდულობ», ე. ი. რა უბედურებათ გინდა დათვის ბელს რომ ჰყიდულობო [арб. بلا *несчастіе*, но слово выхвачено въ турецкой формѣ بلاسنى изъ фразы الله بلاسنى ويرسون].

**ბელიში** (ნ. ა.) ხეზე ანახეთქი დიდი ნაფლეთი.

**ბემბლი** (გურ. ც. გ.) ბუნებით ზანტი ადამიანი, ზოგჯერ ცხოველიც.

**ბენტერი** (ქარ. რაჭიკ.) ჩერჩეტი, გამოსულელებული.

**ბერბეტი** (გურ. ც. გ.) ჩერჩეტი.

**ბზეკალი** (გურ.) ხის პატარა მშვილდი საბავშო.

**ბიაბანი** (ნ. ა.) ვრცელი და გაშლილი ადგილი [перс. بیابان *пустиня*].

**ბიახაბი** (ნ. ა.) უსიამოვნების მაძიებელი.

**ბიბა** (ნ. ა.) ქოსა ბობრი (მხოლოთ უფრო — თეთრი ბალნის მქონე).

**ბიგა** (ფშ. რაჭიკ.) ხის ნაჭერი, რამესთვის გასამაგრებლათ შეყენებული [ср. ч̒ан. и мингр. ბიგა *палка*].

**ბითაო** (რაჭ.) კაცი, რომელსაც გვერდის ძვლები და წინ მკერდი სულ ერთის ძვლისა აქვს.

**ბირწკნილი** (ხევს.) ფრჩხილი.

**ბიტლი** (ფშ. რაჭიკ.) წვრილი, ხილზე იტყვიან.

**ბლაჩუა** (იმერ. გურ.) უმარჯული კაცი, რომელსაც არაფერი ეხერხება და მალეც ვერაფერს შეისმენს დ შეიგნებს.

**ბლიყინი** (გურ.) ერთ-ნაირ ცუდი გამოთქმით ლაპარაკი, იტყვიან დაუფიქრებელ, სულელურ ლაპარაკზედაც.

**ბოგანო** (ნ. ა.) ყოველ ქონებას მოკლებული, пролетарій.

**ბოგინება** (გურ. იმერ.) ყოფნა, ჭაჭანი, ჭაჭანება — «რა მდგომარეობაშია შენი მეზობელი»? «ბოგინობს როგორცაა», «გამეცალე, თვარა მე შენ აქ არ გაბოგინებ», «შენ რა გენაღვლება, მე აქ ვიბოგინო»? «სული კიდევ მიდგია, ვბოგინობ ღვთის მადლით», «მოღალატეებს ჩვენს შორის არ ვაბოგინებთ», ე. ი. არ ვამყოფინებთ, არ გავაჭაჭანებთ, «გამცემნი ჩვენში ვერ იბოგინებენ», ე. ი. ვერ გაჭაჭანდებიან.

**ბოგირა** (ქარ. რაჭიკ.) თავ-წვერა, გაუთლელი, ახირებული.

**ბოგვა** მოჯადოვება; ტიტინი, ტიკტიკი (ნ. მარრი, ТР, IV, გვ. რმა.).

**ბოთბალი** (ნ. ა.) ქართულ უნაგირის სამკაულია [по всей видимости это турецкое сложное слово بوت باغى изъ بوت *бедро* и باغ *повязка*].

**ბოთე** (ნ. ა.) უგუნური და ზანტი კაცი.

**ბოიდალი** (ნ. ა.) ლოთი და გარყვნილი კაცი.

**ბოლათი** (გურ. ც. გ.) თევზის შესაძრომი ღრუ მდინარეში ანუ ტბაში.

**ბოლო-მოღებული** ადამიანი, რომლის საქმე დაღუპულია. ანუ საქმე, რომელიც წამხდარია.

**ბოლქვა** კვამლის ანე ღრუბლის ნაწყვეტ-ნაწყვეტი გროვა. ბოლქვა-ბოლქ-

ვათ, გროვა-გროვათ [1]). ამ სიტყვას ის მნიშვნელობაც აქვს, რაც ჩუბინაშვილის და საბას ლექსიკონებშია ახსნილი.

**ბოლო-ქანქალა** (იმერ.) იხ. მაბზაკუნა (ჩიტია).

**ბოყირი** (ვაჟ. ფშ.) დაწიოკება. თ. რაზიკაშვილის განმარტებით—აშლა, აყრა: «არწივი წეროებს ააბოყირებს», «ღრუბლები ამობოყირდენ».

**ბორეა** (ნ. ა.) ქართულ უნაგირის გადასაფარებელი ქსოვილი ან ნაქსოვი ტყავი.

**ბორიო** (ნ. ა.) უთავ-ბოლო კაცზე იტყვიან, პირდაპირი მნიშვნელობით კი იხ. დავ. ჩუბ. ლექსიკონი.

**ბორობანი** (ქ. ღ.) ზამბახი.

**ბორტვი** (ფშ. რაზიკ.) ბელტი.

**ბორჯი** (გურ. იმერ. ტ. გ.) მორიგეობის დრო, ვახტა [арб. وقت изъ тур. vaqt], ნობათი [перс. نوبت], [тур. بورج долгъ], очередь: «მე გუშინ ვმწყსავდი ჯოგს, ახლა შენი ბორჯია».

**ბოსლობა** (ფშ. რაზიკ.) ფშავში, ხევსურეთში და თუშეთში ქალები თვიურ წესის დროს სახლში არ შევლენ, ვიდრე არ დაირეცხებიან, და ბოსელში ცხოვრობენ. ამიტომ დარქმევია ბოსლობა.

**ბოსტანა** (ხევს. რაზიკ.) ბოლოკი.

**ბოტიტანა** (ფშ. რაზიკ.) დიდი, ზორბა, ღონიერი.

**ბოყვი** (ქარ. რაზიკ.) მომცთარი ნაყოფი ტყემლისა ან ქლიავ-ღონღოშოსი (ღონოშო).

**ბოღმა** (ქარ. ნ. ა.) გულის ჯავრი.

**ბოჩოლა** (პ. მირ.) ცხოველთა ტყავი გატენილი რითიმე.

**ბოწიწკობა** (ფშ. რაზიკ.) ფეხების მაგრათ დადგმა.

**ბოძალდი** (ფშ. რაზიკ.) თოფის მსგავსათ სასხლეტი მშვილდ-ისარი.

**ბოხროიანი მუხა** გამობოხროვებული, კოწოლიანი. ჩუბინაშვილს სხვა აზრით აქვს ნახმარი.

**ბჟუი** გურ. ტ. გ.) გონება-ჩლუნგი, შეუგონებელი.

**ბჟუტური** დაულაგებლათ, საგნის შეუგნებლათ ლაპარაკი.

**ბრაგვანი** (ქარ. რაზიკ.) ტყაპანი, ძირს დაცემა.

**ბრაწვა** (ნ. ა.) შეწვა, მოხრაკვა ისე, რომ გაწითლდეს. «სუფრაზე მოგვართვეს დაბრაწული გოჭი...».

**ბრეგვა** ძლიერათ დარტყმა ხელით ანუ სხვა რამეთი.

**ბრეგი** მიწის მომაღლო ადგილი, მთის მცირე კონცხი.

**ბრელო** (ნ. ა.) სიმინდის მარცვლის კანი, რომელიც ცეხვის დროს შორდება.

**ბრეშა** (ფშ. რაზიკ.) ხარი როცა ხართან საჭიდაოთ ემზადება, ბრეშას იწყებს.

**ბრილვა** (მთ. მ. ჯ.) სხვილათ თოვა.

---

[1) ср. ბოლუქ-ბოლუქად Шавтели, 8,1,1, Н. Марръ, ТР, стр. გ и რნდ. Однако и въ тур. بولك и بولوك *толпа, полкъ, отрядъ*, также بولك بولك, напр. *Histoire des Seldjoucides d'Asie Mineur d'après Ibn-Bibi*, texte turc... par M. Th. Houtsma, 1902, стр. ٣٦٣,1].

**ბროწი** (ნ. ა.) მუქი წითელი ბროწეული.

**ბრძამი** (ვაჟ. ფშ.) მთის მცენარეა, უფრო ბალახსავით.

**ბუა** ზებუნებრივი სულიერი, რომლის სახელით ბავშებს აშინებენ, იხ. დ. ჩუბ. ლექს. «ბულა».

**ბუბლი** (ნ. ა.) პატარა და გამხმარი პირ-უტყვი.

**ბუბუნი** (ფშ. რაზიკ.) ხარის ყვირილი.

**ბუდარობა** (ფშ. რაზიკ.) ფრინველთ ბუდობის დრო.

**ბუდეშური** (რაზიკ.) ძალიან ტკბილი, მოგრძო მარცვლიანი თეთრი ყურძენია.

**ბუდნა** (ქარ. რაზიკ.) ხელით ჩარიგებული ლობიო ვენახში. იმერეთში კი ჯგუფ-ჯგუფათ დათესილი მარცვალი, «ბუდნა-ბუდნა დათესვა» (ნ. ა.).

**ბუდუაჲ** (გურ.) ნათლია.

**ბუზალაყი** (ფშ. რაზიკ.) არაყის გამონახადი.

**ბუზუნვლო** (ნ. ა.) ჩონჩხი მტევნისა უმარცვლოთ.

**ბუზურა** (ფშ. რაზიკ.) მწერი, მიწაში აკეთებს თაფლს. «ბუზურა ბევრი ბზუისო, ფუტკართან ყველა ტყუისო» (ანდაზაა).

**ბუთქვი ხე** (ფშ. რაზიკ.) დაბურული ხე.

**ბუკნა-ჭოტი** (ქარ. რაზიკ.) ბუკიოტი, პატარა ბუ.

**ბუკუკა** (ფშ. რაზიკ.) კოლო.

**ბულული** თივის პატარა ზვინი.

**ბულულა** (ფშ. რაზიკ.) ყვავილი.

**ბუნგალი** (ფშ. რაზიკ.) მტვერი, ბდღვირი.

**ბუნჩო** (ქარ. რაზიკ.) ბურდო, ჩალაბულა.

**ბურბუშელა** (ქართ. იმერ.) დურგალთაგან ფიცრებიდან ანათალი, სილბილით დახვეული.

**ბურბური** (ქარ. რაზიკ.) გურგური ცეცხლისა.

**ბურტყუნი** (ქარ. რაზიკ.) დათვის ხმაურობა.

**ბურწინი** (გურ. ტ. გ.) დიდი კასრი, ბოჩკა.

**ბურძგალი** (ფშ. რაზიკ.) გინგლი, აშლილი ბეწვი.

**ბურჭალი** (ნ. ა.) ცელქობა, თავის შექცევა ბავშთა.

**ბურხალი** (გურ. იმერ.) უწესოთ ჭიდაობა. ვბურხალობ, ბურხალობენ, იხ. კოწიაწი.

**ბუსკნაობა** (იმერ.) საქონლის თავ-რქით ჭიდაობა; ებუსკნება, ებუსკნებოდა, ეჭიდავება, ეჭიდავებოდა. ხარების ბუსკნაობა бой быковъ.

**ბუტაყი** (ფშ. რაზიკ.) მსუქანი, დიდი, მსუქან ბავშზე იტყვიან.

**ბუწუწება** (ფშ. რაზიკ.) ბუწუწის გაშლა ან თმისა.

**ბუჭყა** (ფშ. რაზიკ.) მაგარ-მხრიანი მწერები საზოგადოთ.

**ბუხუნძელა** (ქარ. რაზიკ.) სხვა და სხვა მწერების ბუსუსიანი მატლები.

**ბღეჟელობა** (გურ. ტ. გ.) ცხვრის ბღავილი.

**ბჟღალი** (ფშ. რაზიკ.) ბრჭყალი.

## ბ.

**გაბიცება** (გურ. ტ. გ.) ლომის დიდხანს გაჩერება დაუზელავათ.

**გაბორჯება** (გურ. იმერ.) დრო გადუწყვეტლათ შეფერხება საქმისა, გაბორჯებული, დრო-გადუწყვეტლათ შეფერხებული საქმე [см. ბორჯი].

**გაბყინება** (გურ. ტ. გ.) გაყინვა კაცისა სიცივისაგან.

**გაბრიცინება** (გურ.) გაქცინება. ხმარობენ მარტო «თავის» შესახებ. «შენი თავის გაბრიცინებამ ისე, შენ ეს არ იცოდეო».

**გაბუსუნება** (ნ. ა.) სულის განაბვა, მოყრუება.

**გადაბირება** (ნ. ა.) მიმხრობა სხვისი მომხრის.

**გადამეტი** (იმერ. პ. მირ.) ნამეტნავი.

**გადამკიდე** (გურ. იმერ.) გამო, შენი გადამკიდე, შენგამო. «უშენობის გადამკიდე, დამაყოვნდა შუა-მარხვამდის» (ტარიელ თავდგირიძის ლექსი), ე. ი. უშენობის გამო დამაყოვნდა შუა-მარხვამდინო.

**გადაოგნებული** (ფშ. რაზიკ.) დაჩლუნგებული.

**გადასახდთა ინსპეკტორი** (დ. მ.) ფინანსთა სამინისტროს მოხელე, რომელიც ყურს ადევნებს, ზედამხედველობს მაზრაში სახელმწიფო გადასახადთა გაწერას და სხვ., податной инспекторъ.

**გადაფიჩინება** სიცილით ანუ ტირილით, გულის შეწუხება სიცილის ანუ ტირილისაგან.

**გადპლაყლაყება** (ნ. ა.) თეთრ-წითლათ გასუქება.

**გადაშენება** (გურ. იმერ. ნ. ა.) ამოწყვეტა, გადაგვარება, გადაჯიშება.

**გადახურვა** იხ. ქვემოთ «წაბურვა».

**გაზები** (ფშ. რაზიკ.) ფრინველთ კლანჭები ან საქონლის ფეხები.

**გაზიფთვა** ქონის, თაფლის, სანთლის და მათებრ ნივთიერების წასმა ტილოსა და მის მსგავს ქსოვილებზე [арб. زفت *смола*].

**გათარანება** (ნ. ა.) სიცხისგან მეტად შეხურვება (ადამიანისა).

**გათახსირება** (ნ. ა.) გაფუჭება, ბოლოს მოღება, დაცემა [арб. تقصير черезъ тур. въ значеніи *порча*].

**გათვალული** (იმერ.) ბავში ან საქონელი ავათ რომ გახდება უეცრათ, იტყვიან, გათვალულიაო, ე. ი. ხარბის თვალით შეუხედავს ვინმესო.

**გათიშვა** (გურ. იმერ.) ძალით დაშორება ადამიანის ერთმანეთისაგან, გათიშული, დაშორებული; გამოვეთიშე, ძალით გამოვეცალე.

**გათხინვა** (გურ.) გათხუნვა, გასვრა. «ავსა კაცსა ნუ ენდობი ნურცა გზასა, ნურცა კვალსა, ჯოხს გათხინავს, ხელში მოგცემს, ვერას გამორჩები მასა» (ხალხ. თქმულება).

**გალაქლაქებული** (ვლ. ბზ.) ურცხვი მოლაპარაკე.

**გალალება** (ფშ. რაზიკ.) გახარება.

**გალო** (ფშ.) ძვალი. ნ. ურბნ. განმარტებით — ფეხის წვივი (ივ., 1888, № 43), დიდი ნაჭერი ბარკლისა (რაზიკ.).

**გალოცვა** გურიაში ახალ წელიწად-დილას (კალანდას) სახლის უფროსი ხონჩაზე დაწყობილ შემწვარ და ცივათ მოხარშულ ქათმით, ღორის თავით და სხვა საჭმელებით, სახლის კარს გარედან მიადგება, კარს შიგნით ცოლი დგას. ქმარი დაბრახუნებს და დაიძახებს: «კარი გამიღეთ!» ცოლი შეკითხავს: «ვინ ხარ». ქმარი მიუგებს, ვინც არის. ცოლი ჰკითხავს: «რა მოგაქვს?» ქმარი სხვა და სხვა ვარიანტით მიუგებს, რომ მოაქვს წმიდა ბასილის ლოცვა-კურთხევა, ცისა და ქვეყნის სიკეთე, ამა და ამ გამოჩენილ კაცების და მდიდრების რაიმე თვისება და სიმდიდრე და სხვ. ეს დიალოგი სამჯერ უნდა გამეორდეს. შემდეგ ქმარი შევა სახლში, ხონჩას დადგამს შუა ოთახში, მთელი სახლობა შემოეხვევა გარს და შეილოცვენ, რომ ახალი წელიწადი ყველა მათგანისათვის ბედნიერი და ნაყოფიერი იყოს და სხვ. მერე მთელი სახლობა დაიარს მთელ კარ-მიდამოს — ბოსელს, საქათმოს და სხვ.

**გალუფხული** (ქარ. რაზიკ.) გაწუწული [გაწუნწყული] წვიმისაგან.

**გამკივანი** (მუსიკ. ტერმ. ფ. ქ.) დამწყები (?), запѣвало.

**გამოზლინძვა** სიარული მუცლის წინ წამოწევით (და არა მკერდისა, როგორც ჩუბინ. აქვს).

**გამოთაყვანება** გამოსულელება, გამოვათაყვანებ, გამოვასულელებ.

**გამოკვანთული** (ქარ. იმერ. რაზიკ.) გამოწყობილი.

**გამოკვანწული** (ვლ. ბზვ.) კოხტათ გამოწყობილი, იხ. კვანწია.

**გამონაკლი** განკერძოებითი, исключеніе.

**გამოკუსვა თვალისა** (გურ. იმერ.) უძილობისაგან თვალების დასივება ანუ გადმოვარდნაზე ყოფნა; «დღეი ძინავს, ღამე — არა, თვალებ გამოკუსულია» (ხალხ. ლექსი.).

**გამორეხვა** (ფშ. რაზიკ.) გატყეპა და გამოგდება.

**გამორჩნა** (ნ. ა.) მეტის ფოთოლ-ტოტების მოშორება მცენარისგან.

**გამოსკვინჩული** (ვლ. ბზვ.) ვიწრო ტანისამოსიანი.

**გამოყეყეჩება** (ნ. ა.) გამოშტერება, გამოჩერჩეტება.

**გამოწყვეტილი** (ვლ. ბზვ.) შერცხვენილი.

**გამოხრუწვა** (ფშ. რაზიკ.) გაქურდვა.

**გამრიგე** (ნ. ა.) იხ. მომრიგე. იხმარება აგრეთვე, როგორც распорядитель.

**გამჭაყავი** (ხევს. ნ. ურბ.) ცუდათ მახსენებელი, მძრახავი.

**გამხანებელი გზისა** (ფშ. რაზიკ.) გზის ადრე გამვლელი, ფეხ-მარდი. გამხანებელი საქმისა, ბარაქიანი მუშა.

**განარდიშება** (ფშ. რაზიკ.) თავს გასვლა, გახალისება ვიზედმე, დაჩვევა.

**განარვა** (გურ. ტ. გ.) ნავის ან სხვა რამესი წყლის ზედა პირზე მარჯვეთ და მსუბუქათ გაცურება; გადამნარა გულზე, ე. ი. სასიამოვნოთ გადამიარა გულზეო.

**განარკვი** (ძვ.) გაკვეთილი. «იყო დიადი სიმრავლე განარკვთა, თქმულთა ბრძენთასა» (ძვ. ლექსი, დ. ალმაშენებელზე).

**განზიდული** (ნ. ა.) გაგრძელებული.

**განის კარი** боковая дверь.
**განჯაფა** იხ. ბანქო.
**გაოგნება** (ნ. ა.) გაყეყეჩება, გალენჩება.
**გაპოხიერებული** (რაზიკ.) გასუქებული.
**გარა** (ფშ. რაზიკ.) ქსლის იარაღი, კეტი, შუაზე გასაყრელი.
**გარაიას საყვანელა** (ფშ. რაზიკ.) გარას ასაწევ-დასაწევი კავი.
**გარდამეისათ** გაისს მომდევრო წელიწადში, მესამე წელიწადი.
**გარესამხრობა** (ფშ. რაზიკ.) გარეთ უსახლკაროთ ცხოვრება, ცხვარში ან ლაშქრობას.
**გარიალება** (გურ. ტ. გ.) გინება, კიცხვა, გაარიალა, გაჰკიცხა.
**გასაგნვა** (ფშ. რაზიკ.) გაკჷრა ისრისა ან ჯირითისა.
**გასავათება** (ნ. ა.) მძიმე ავათ გახთომა.
**გასამაგისება** (ნ. ა.) გარიგება. გასამაგისება, სამათ თანასწორათ გაყოფა (ქარ. რაზიკ.).
**გასანსალებული** (ვლ. ბზვ.) გალესილი მეტათ.
**გასწვრივ** გეზად, параллельно.
**გატეხა ენის** ან **თვალის** ენის ან თვალის მიჩვევა. «ამ ძნელ გამოსათქმელს რომ მალმალე იტყოდე, ენას გაიტეხ», «ბევრნი ამ ჟამნ-დავითნსაც ძველის-ძველ ხელთ-ნაწერებში აკითხებდენ, თვალს გაიტეხს და კარგიაო»... (ივ., 1904, № 179, ფელეტ.).
**გატვრინვა** (ნ. ა.) ხმის გაკმენდა.
**გატლიკინებული** (ვლ. ბზვ.) დიდი ენის პატრონი, ბევრის მოლაპარაკე.
**გაფხლაკვნა** (ფშ. რაზიკ.) გაფანთხალება.
**გაქშერება** (ფშ. რაზიკ.) გამეტება, რომ არაფერი დაენანოს სხვისთვის.
**გალოჯვა** (ნ. ა.) მცენარის თესლი, რომ პირველათ ფესვებს (ლოჯებს) გაიდგამს, იმას ეძახიან.
**გაშპა** (გურ.) მოსხლეტით უცებ გაქცევა, გახტა, გაიქცა, მოშპა, გამოიქცა, მიშპა, მიიქცა უცებ მოსხლეტით, გაშპა-გამოშპა, გახტა-გამოხტა, ამოშპა, ამოხტა.
**გაშუალება** (ნ. ა.) შუაზე გაყოფა.
**გაწამაწია** (იმერ. პ. მირ.) გასაჭირი, ერთსა და იმავე დროს რამდენსამე საძნელო საქმეზე ყოფა. კაცს რომელსაც ბევრი საქმე ექნება, იტყვიან, დიდ გაწამაწიაში არისო.
**გაწაფვა** (ნ. ა.) გაწრთვნა, დაგეშვა.
**გაწრიოკებული** (ქარ. რაზიკ.) გაწვრილებული, გაბეჩავებული.
**გაჭიკნვა** (ფშ. რაზიკ.) ძალზე გატენა გუდისა, მუცლისა, ჯიბისა და სხვ. იმერეთშიაც ასე ეძახიან, გაჭიკნული, გატენილი.
**გაჭყაჟირება** (გურ. ტ. გ.) ერთი მწუხარების ანუ სამგლოვიაროსი სხვა ახალი მწუხარებისა ანუ სამგლოვიაროსაგან განელება.
**გახანხლვა** (ქარ. რაზიკ.) ფუყვილის გამოცხობა ხელ-და-ხელ.

**გახერება** (ფშ. რაზიკ.) უძრავათ დადგომა, გაშეშება.

**გახდომა** (ნ. ა.) გაწვდომა, ყოფნა.

**გახვლეპა** (ქარ. რაზიკ.) გაყვლეფა.

**გახიდურება** (ნ. ა.) ორ დაშორებულ საგანზე მესამის გადება ხიდივით.

**გახინწვა** (იმერ.) გაცეხვილ ღომს რომ გადარეკენ და გაწმენდენ მტვერისაგან.

**გახიწნვა სახლისა** (ქარ. რაზიკ.) სახლიდან ყველაფრის გაზიდვა შესაჭმელათ ან ფარულათ.

**გაჯახირება** (გურ. იმერ.)გაწვალება, მაჯახირებს, ვაჯახირებ.

**გეზი** (ნ. ა.) მოხერხებული, მარჯვე ადგილი სათვალ-ყურით (გეზათ დგომა). გურ. თოფის ზუმპა (ტ. გ.).

**გენცი** (სპარს. ქ. დ.) სათნო.

**გეჯეჯი** (ნ. ა.) მუნი თუ გაძნელდა, გეჯეჯათ გადიქცევა, ტყავი დაუსკდება პირუტყვს და ჩირქი დის.

**გვარიანი** (ქ. დ., გვ. 4, იმერ. გურ.) რიგიანი, კარგს ჩამოლმა; გაგვარიანება, ცოტათი გაუმჯობესება.

**გვარ-შერეული** (იმერ.) ერთი და იმავ გვარის ცოლ-ქმრის შვილი, გვარის შერევა ერთი და იმავ გვარის ქალის და კაცის შეუღლება.

**გველანა** (ქართ. რაზიკ.) თევზია ერთგვარი.

**გველის ნალოკი ქვა** (ფშ. რაზიკ.) ბროლი, хрусталь.

**გველის რქა** (რაზიკ.) ხუთო, გალესენ წყალში და გველისგან ნაკბენს წაუსმენ ან დაალევინებენ.

**გვერგვი** რგვალი ძელი, შუა ამოჭრილი, რომელსაც გადააცმენ ღობის ორ სარს გასამაგრებლათ. შეიძლება გვერგვი დაღვლეჭილი წკნელისაც იყოს. «ივერიის და დროების შემაერთებელო გვერგვო» (აკაკის ლექსიდან.).

**გვერდალი** (ფშ. რაზიკ.) გვერდად დაქანებული ადგილი.

**გვიზი** წინ გამოშვერილი მუცელი.

**გვილანერა** (გურ. ტ. გ.) დიდი რამ საგანი ანუ ცხოველი.

**გვირილა** (ფშ. იმერ. რაზიკ.) კვირია ფრინველი; იმერეთში ბალახია, რომელსაც რწყილის წამლათ აკეთებენ.

**გვრილობს** (გურ. ტ. გ.) პატიოსანი შრომით იძენს. «ის კაცი შოულობს და გვრილობს».

**გვრიჭა** (ნ. ა.) ბურთივით დახვეული ძაფი, მურგვი.

**გზას ეწია** (თ. პუსა.) გზას შეუდგა, გზას დაადგა, გზას ეწიე, გზას შეუდეგ ანუ დაადეგ. «მათი სულები შეფრინდა და სამოთხის გზას ეწია» (პატ. გაზ., 1906, № 7, თ. პუსა).

**გიდელი** (გურ. იმერ.) ყურძნის საკრეფი გოდორი თავ-ფართო და ბოლო-ვიწრო. საბას და ჩუბინ. შეცთომით აქვთ განმარტებული.

**გლანი** (გურ. ტ. გ.) რგვალი, პატარა ხე, ქორთუხის ქვეშ ამოსადები გასათრევათ [арм. գլան *цилиндръ, валикъ*].

**გლემურძი** (იმერ. პ. მირ.) მაგარი, ძლიერი, ხელ-მარჯვე.

**გლონ** (ქ. დ., გვ. 17) ფრინველია ერთ-გვარი.

**გლუვი** (ფშ. რაზიკ.) ტლუ.

**გლურძი** (იმერ. პ. მარ.) ტლანქი, უხასიათო.

**გოთაული** ანუ **გოთაური** (გურ.) საერო ანუ სათემო საქმისათვის გამდგარი და იარაღით მებრძოლი ადამიანი. საბ. და ჩუბინ. ლექსიკონებში შეცთომით არის განმარტებული.

**გონიო** (ქარ. რაზიკ.) იარაღია კალატოზებისა. გონიო დაბასაც ჰქვია ბათომის ოლქში.

**გონჯა** (იმერ. ნ. ა.) თუ ზაფხულში გვალვა და ნათესები დაზარალდა, ბავშები და ქალები ფეხ-შიშველა დადიან სოფლათ სიმღერით, რომლითაც ღმერთს ევედრებიან წვიმის მოყვანას; ყოველი მოსახლე შეძლებისადაგვარათ ასაჩუქრებს მათ და თანაც ფეხზე წყალს მიასხამს.

**გორა ძირი** (ნ. ა.) გორა, რომელსაც წვეროზე ვაკე აქვს, плоскогоріе. თ. სახოკია ზეგანს უწოდებს.

**გორა-შეხვენილი წარბი** (გურ. ნ. ნ.) შეერთებული წარბები.

**გორგურიანი** (ფშ. რაზიკ.) გორებიანი.

**გორელა** (რაზიკ.) თეთრი მსხვილ-მარცვლოვანი ყურძენია.

**გორიცა** (გურ.) პატარა გოდორი, მოგრძო, ორ სახელურიანი, რომლებშიაც მუშა მკლავებს გაუყრის, ზურგზე მოიკიდებს და ისე მიაქვს.

**გოყო** (გურ. ტ. გ.) ყვითელი, გამხთარი და მუცლიანი ბავში.

**გორო** (ლეჩხ.) ოთხი ბათმანი (სიმინდი, ხორბალი და სხვ.).

**გრეხილი** (ნ. ა.) შეგრეხილი რამ ძაფის ან სხვა რამესაგან.

**გრინვა** (პ. მირ., Прак. курсъ груз. языка) ხმა-მაღლა ტირილი.

**გუგუა-კაკა** (ფშ. რაზიკ.) სათირებელი [იხ. დათირება] ბავშთა.

**გუგულის-კაბა** (ვაჟ. ფშ.) მცენარეა. გუგულის კაბა, ყვავა (ფშ. რაზიკ.).

**გუგულის-ჯამი** (ფშ. რაზიკ.) წითელი სოკოა, ჯამებივით ამობრუნვით იცის ამოსვლა ნადირთ დანეხვილზე ტყეში.

**გულამბარი** (იმერ. პ. მირ.) გულის ასაფარებელი ბავშთათვის.

**გულ-გაკვერილი** ქვებური გულის პატრონი «...მსურს კი იმდენი შეძლება მქონდეს, რომ შენისთანა გულ-გაკვერილი ყმაწვილები... კაბის ბოლოზე გამოვიბა»... (ია. ეკ. ნაწ., გვ. 21).

**გულ-არჯალი** (ქარ. რაზიკ.) გულ-ბოროტი.

**გულა კაცი** (რაზიკ.) გულ-მოსული.

**გულ-ქართლი** (ფშ. რაზიკ.) პურადი, გამმეტებელი.

**გულ-ღვარძლი** (ფშ. იმერ. რაზიკ.) უწმინდურის გულის მქონებელი, დაუნდობელი ხასიათისა.

**გურაბი** (ფშ. რაზიკ.) მორევი.

**გურგულა** (ფშ. რაზიკ.) პურის გული.

**გურგური** (მ. ჯ. ინგილ.) ქუხილი; გურგურებს, ქუხს. ცეცხლზედაც იტყვიან, გურგურებსო.

**გურჩი** (ფშ. რაზიკ.) როდინის ქვა, ფილთა-ქვა.

**გუმუნძლო** ფრინველის მკერდი.

## დ.

**დაბანდება, დაბანდებული** გაცთენა, გაცემული. «...საზოგადოება... კომიტეტების შედგენას... საქმის დაბანდებათ (ე. ი. გაცთენათ) თვლის»... (ცნ. ფურც., 1906, № 2997, ფელეტ.)... «ფული საქონელში მაქვს დაბანდებული», ე. ი. გაცემული.

**დაბანძვა** (იმერ. ნ. ა.) კარგათ მოსხმულ ხეხილისა. «რა დაბანძულია ეს ხეო», იტყვიან.

**დაბარძლული** (იმერ. ვლ. ბზვ.) დაბალის ტანისა, მახინჯი კაცი.

**დაბასმული** (ნ. ა.) სახიანი, წინწკლებიანი ლეჩაქი.

**დაბგა** (გურ.) ფანჯრის ქვემო ფიცარი რამეს ჩამოსადებათ, ПОДОКОННИКЪ.

**დაბჩენა** დაღება; პირ-დაბჩენილი, პირ-დაღებული, პირი დააბჩინე, პირი დააღე [დაფჩენა id.].

**დაბდური** (ქარ. რაზიკ.) დამბლა; კაცი, რომელსაც არაფერი საქმე არ ეხერხება.

**დაგაზვა** (ფშ. რაზიკ.) ფრინველი რომ ფრინველს დაჭრის.

**დაგაწიწება** (ნ. ა.) დაკარწახება.

**დაგლიგლი** (ნ. ა.) შიგნით დაბეჟილი და დაავადებული ხორცი, იხ. საბ. ლექსიკონი.

**დადანდლვა** (ქარ. რაზიკ.) ურმის დანდლებით გამართვა.

**დადეგი** (გურ.) ძველ დროში წლის დასაწყისი, რომელიც ყოველთვის შემოდგომის დამდეგს, ე. ი. ენკენის-თვის 1 მოდიოდა. ეხლა კი დადეგს გურულები ჩვეულებისა მებრ იხთიან 1 ენკენის-თვეს, მარა წლის დასაწყისს აღარ ნიშნავს.

**დადეგობა** იხ. დადეგი.

**დადურალვა** (რაზიკ.) დურალის კვრა, დაზრობა, ცხვარი რომ დაიზრება ზამთარში.

**დათვა** (ნ. ა.) ურმის ზედადგარის ნაწილი, რომლითაც ღერძას ეხება.

**დათირება** (ფშ. რაზიკ.) დაყვავება, ბავში რო ტიროდეს, დაუყვავონ და გააჩუმონ.

**დათხევა** (ფშ. რაზიკ.) უცებ დაკარგვა, მიმალვა, დაითხიე აქედან — убирайся, წაეთრიე აქედანო.

**დაკენწებული** (გურ. ტ. გ.) დამტერებული.

**დაკმინება** (ფშ. რაზიკ.) დაჩუმება.

**დაკოსვა** (იმერ.) დაგლახაკება.

**დაკოლინება** (გურ. ტ. გ.) მცენარის ანუ სულიერის ზრდის დაბრკოლება, შეყენება; დაწევა მდგომარეობით, სხვებს უკან ჩამორჩენა (ართმ.).

**დაკრიალება** (ქარ. იმერ. და სხვ. რაზიკ.) წმინდათ დაგვა, ჭურჭლის დაწმენდა.

**დამშმარი** (ფშ. რაზიკ.) დამპალ-დაობებული და ახულებული, დასავლ. საქართველოში აშმორებულს ეტყვიან.

**დამხდური** ვინც ხვდება მიმსვლელს შესაბრძოლებლათ.

**დალანდვა** (ნ. ა.) თვალის შესწრება, თვალის მოკვრა (მაგ. თვალით დავლანდეო).

**დალდე** (ფშ. რაზიკ.) კლდეში შეზნექილი ადგილი, სადაც ნადირი დაწვება ან თოვლი შერჩება.

**დალუქდა** (ფშ. რაზიკ.) დაწყვილდა. «დალუქდა ორი ყორანი, ჩაცვინდენ ულრანს ტყეშია» [ср. ლუწი, арм. լուծ *пара*].

**დანაღრვა** (ნ. ა.) პატარაობითვე დასუსტება, ავათ-მყოფობით ანუ უპატრონობით.

**დანახასული** (ქარ. რაზიკ.) ყურძენია შავის ფერისა.

**დანდალი** (ქარ. რაზიკ.) ურმის ნაწილი, ხელნებში გაყრილი ხეები.

**დაოსება** (ფშ. რაზიკ.) დაღალვა, დაოსებული, დაღალული.

**დაპანკვა, დაპანკული** იხ. დაყურსული.

**დაპოპრვა** (გურ. ტ. გ.) იხ. დაჩვანვა.

**დაჟამება** (ფშ. რაზიკ.) დამწიფება, დაჟამებული, დამწიფებული.

**დაჟარვა** (ფშ. რაზიკ.) საბა ამბობს: «ხილის ყინვით დაზრობა». დაჟარული იმას ჰქვია, გვერდები რომ დაჟეჟილი და ჩაჭყლეტილი ექნება რამეზე დაცემით და არა ყინვით.

**დაჟილვა** (ფშ. რაზიკ.) თხილისა ანუ კაკლის ჩენჩოს გაცლა.

**დარუფული** (ა. ი.) ფეხი ან ერთი ასო რომ გაუსივდება, отекъ или воспалительная опухоль.

**დარუყება** (ფშ. რაზიკ.) მოშლა კეთილის ცხოვრებისა.

**დასამხრისი, დასამხარი** (იმერ. ნ. ა.) ადგილი, რომელიც კაცს ემარჯვება, ემხრობა მისასვლელათ ანუ სამოსახლოთ და სხვ.

**დასი** პარტია, სათეატრო ტრუპპა. სხვა მნიშვნელობა ამ სიტყვისა იხ. დ. ჩუბინ. ლექსიკონში [арм. դաս].

**დასინული** (ფშ. იმერ. რაზიკ.) გაკალული.

**დასისხლვა** (პ. მირ.) საურის გადახთევინება.

**დასიცხული** (ნ. ა.) სიცხისგან შეწუხებული, სნეული სიცხისაგან.

**დატიტბვა** (მ. ჯ. ინგილ.) ცხელ წყალში რამეს გამოხარშვა, მაგ. ძაფის.

**დაუცადი** (ნ. ა.) ნამღვილი, უეზრო.

**დაფევა** (ფშ. რაზიკ.) ჭურჭლის პირში დაცობა ან ჭრილობაში.

**დაფელვა** (ნ. ა.) გაღება, მაგ. ფანჯრისა და კარებისა.

**დაფეფქვა** (რაზიკ.) დაჩეჩქვა, დაფეფქვილი, დაჩეჩქვილი, ძვალი და ტყავი ერთმანეთში დანაყილი.

**დაფოლება** ჩაფოლება, დაწუნება; დამიფოლა ანუ ჩამიფოლა, დამიწუნა.

**დაქმიტება** (ქარ. რაზიკ.) თვალი და გული რო ვერაფრით გაუძღება.

**დაქონქილი** (ნ. ა.) ნამეტანი სიძველისაგან დამღნარი და დაგლეჯილი ტანისამოსი და სხვ.

**დაღირწება** (ნ. ა.) დანაცრულება, ვისაც სანაცრელათ გაუხდება ის, რასაც ნაჩვევი იყო.

**დაღრნობა** (იმერ. გურ.) დაჭკნობა, დამღნარი, დამღრალი, დამჭკნარი.

**დაღურბლებული** (ფშ. რაჭიკ.) შუბლ-შეკრული, გაუცინარი. «ბევრი რათ უნდა ღედასა, ერთი ჯოხს დაღურბლებული».

**დაყრანცალება სიტყვისა** (ქარ. რაჭიკ.) ერთი სიტყვის წამოცდენა, რაც სათქმელათ არ უნდოდა კაცს.

**დაყურსული** (გურ. იმერ.) დაპანკული, ერთობ დატვირთული, უფრო კი იტყვიან ხეხილის შტოზე, რომელსაც იმდენი ხილი გამოსხმია, რომ იზნიქება. იტყვიან წმინდა ვეცხლზე ანუ ოქროზე: «დაყურსული ოქროა, ან ვეცხლიო», იხ. დ. ჩუბინ. ლექსიკ. «დაყურსება».

**დაშამათება** ჭადრაკის თამაშის ტერმინია (შაჰ და მათ)— ცხოვრებაში ნიშნავს კაცის ისეთს მდგომარეობაში ჩაყენებას, როცა არაფრის მოხერხება არ შეუძლია, ვერაფერს ვერ შეძლებს. «ისე დაგვაშამათა იმ კაცმა, რომ ვერაფერს ვახერხებთ», «მისი წყალობით ისე ვარ დაშამათებული ამ საქმეში, რომ საძრაობა არა მაქვს» [перс. شاه مات].

**დაჩვანვა** (გურ. ტ. გ.) ბავშისაგან საცირლათ სახის დაპრანჭვა. «როგორ დაჩვანა ამ ბავშმა სახე»!

**დამუგრვა წარბებისა** (ფშ. რაჭიკ.) შუბლის შეჭმუხნვა.

**დაწვერვა** (ფშ. რაჭიკ.) ტაბაკით ხორბლის გადარკვევა.

**დაწირეხება** (გურ.) წკნელის დაგრეხა.

**დაწყემსება** (ფშ. რაჭიკ.) დასაჭერათ გამოდგომა რბენით.

**დაჭვარჭვალიერება** (პ. მირ.) ტანის აჭრელება, ველურმა ხალხმა რომ იცის (გაზ. კვალი).

**დახამება** (ნ. ა.) დიდი ხნის შესვენებული და ნაპატივები ცხენი ან ხარი, ხშირათ ისე იქცევა, როგორც გაუხედნელი, ხამი; ამგვარს საქონელს ხელახლათ გაწრთვნა ჭირდება.

**დახამლული** (ფშ. რაჭიკ.) მწერელ ჩვილი (?) დახამლული, დაჩაგრული.

**დახაფვრა** (ფშ. რაჭიკ.) დაკარგვა, დამალვა, მიფარება.

**დახედვა** (ქარ. რაჭიკ.) გემოს მიცემა სახურავისაგან. ქვევრმა დახედა, სარქველმა დახედა და ღვინო წაახთინა.

**დახელ-ფეხება** საქმის სასწრაფოთ გაკეთებას რომ შეუდგება კაცი. «ძალიან დახელ-ფეხებული არ შეუდგა ეს კაცი საქმეს!»

**დახემსება** (იმერ. ვლ. ბჭვ.) ცოტა რამეს შეჭმა. დავიხემსე, დავიხემსებ.

**დახიცვა** (გურ. ტ. გ.) ჭოკების გადება ისლის სახურავზე, რომ ქარმა არ წაიღოს. დავხიცავ, დახიცული.

**დახულუზნება** (ფშ. რაჭიკ.) ფრინველი რო დაუქროლებს რამეს.

**დახუნძვა** (იმერ. ნ. ა.) გაზზე იტყვიან, როცა კარგი მოსხმულია.

**დაჯღავლება** ცუდი ხმით დაყვირება.

**დგანდგარი** (ფშ. იმერ. გურ. რაჭიკ.) გრიალი, მიწის ხმაურობა, როცა მიწა იძვრის.





**დგმა** (ნ. ა.) მოდგმა, შთამომავლობა, თაობა. ახალი დ გ მა, ახალი თაობა.
**დგნალი** (ფშ. რაზიკ.) წნორის გვარის ხე.
**დედა-მანია** (გურ. ც. გ.) ბებია ქალი, акушерка, იხ. ცაცბერი.
**დედოფალა ჩიტი** (ფშ. რაზიკ.) გულ-წითელი ჩიტი.
**დევის ყურა** (ქარ. რაზიკ.) მცენარეა.
**დევ-კაცი** (ფშ. რაზიკ.) გმირი კაცი.
**დეკა** (ფშ.) ჯაგის გვარი მცენარეა.
**დემფა** (ფშ. რაზიკ.) ზედადგარივით სამ-ფეხა სათამაშო ხისა, ბალღები დადგამენ და მერე შორიდან რიკებს ესრვიან.
**დემფილა** (ქარ. რაზიკ.) მსუქანი ძროხა.
**დენგარი** (ფშ. რაზიკ.) წვრილმანი ტყე, გაუვალი ჯაგ-მაგი.
**დვიბე** (გურ.) მთის ხეობიანი ფერდი, ყანის დასამუშავებლათ გამოსადეგი.
**დირე** (ფშ. რაზიკ.) ხე, ფიცარი კედლის ქვეშ დადებული მიწასა და ფიცრებს შუა, რომ ფიცრები არ დალპეს. დასავ. საქართველოში კარის ჩარჩოს ქვემო ნაწილი, порогъ. იხ. კარაბა და კარნაგელა.
**დიხა-შვილდი** (გურ. ც. გ.) ნადირის ანუ მხეცის გასარებზე მოწყობილი თოფი (უწინ შვილდი), რომელიც აუცთენელათ მოხვთება ნადირს.
**დობილო** ასე ეძახიან დასავ. საქართველოში ერთს რომელიმე ადგილას ხშირათ გაშენებულ ხეებზე აშვებულ ვენახს.
**დოგმა** (გურ. იმერ.) შესაკრავი ღილები ლითონისა (ენიანი): ენიან, დოგმას მამალს ეტყვიან, უენოს დედალს [тур. دوكمه *пуговица*].
**დოლა ძროხა** (ფშ. რაზიკ.) ურქო ძროხა.
**დოლის ჭირნახული** (ქარ. რაზიკ.) ვადაზე მოხნულ - დათესილ - დაფარცხული.
**დომბაი** იშვიათი ჯურის გარეული კამბეჩი, зубръ. იპოება მხოლოთ უწინდელ პოლონეთში, ბელოვეჟის ტყეში და აბხაზეთში «რიცა» ტბის მიდამოებში, მდ. ბზიბის ღელეში (ზასეინში). კ. ყიფიანი თავის ლექსიკ. უწოდებს «ადომბაის» და «დომბას».
**დონა** (ქარ. რაზიკ.) მონა დამბლა, უთაური.
**დონდლოჩინა** (ქარ. რაზიკ.) დონე კაცი.
**დორანი** (ქარ. რაზიკ.) კაი დორანში ჩავარდაო, იტყვიან ქართლში, კაი ბედი მოუვიდაო.
**დოსმაზი** (ფშ. რაზიკ.) ცრუ მოლაპარაკე კაცი [тур. دوزمه *ложный*].
**დოსტოლრივ** (ფშ. რაზიკ.) პირ-და-პირ მისვლა გაბედულათ და შეუპოვრათ. ეს სიტყვა იხმარება «სარკე თქმულშიაც». გურიაში დოსტოლრივის მაგიერ იტყვიან «ჯიქურ».
**დოყვი** (ფშ. რაზიკ.) მუწუკი.
**დოყი** (იმერ. ნ. ა.) გულის ჯავრი.
**დოჩხაური** (გურ. ც. გ.) კარგათ დანთებული ძლიერი ცეცხლი. «ეს ცეცხლი სწორეთ კაი დოჩხაურია» [ср. мингр. დაჩხირი *огонь*].
**დოხანი** (დ. პ.) ხევსურ. უდრის კოლიოს, იმ განსხვავებით, რომ გარდა წმინდა

პურისა, ღოხანს აკეთებენ აგრეთვე ცერცვისა და სიმინდისასაც; ლობიო და ხორბალი ერთათ მოხარშული (ფშ. რაზიკ.).

**დროსეული** (ფშ. რაზიკ.) ავის საქნელათ დროს მომლოდინე კაცი.

**დუგუნა** (გურ. ც. გ.) მეტის-მეტი სიცხე.

**დუდურა** (ფშ. რაზიკ.) ხმელი ბალახის ღერის გახვრეტილი ლულა.

**დუმა** (ნ. ა.) თოფის კონდახის ბოლო.

**დუმბარა** (ფშ. რაზიკ.) ნაკერი ბამბიანი საცმელი, ისე რომ სახე გამოდიოდეს.

**დურკი** (ფშ. რაზიკ.) ცხვრის საწველი ტავანი.

**დუსტათ, ზუსტათ** (იმერ. ნ. ა.) არც მეტი, არც ნაკლები, სწორეთ ზომაზე.

**დღზოლა** (ნ. ა.) აუტანელი სიმყრალე, დღზის, ჰყარს მეტათ, აღზოლდა, მეტათ აყროლდა.

## ე.

**ეზალი** (გურ.) ფისტონი.

**ეკალ-მმარა** (გურ. რაზიკ.) კოწახური ხეა.

**ელანდზე** (გურ.) წარმომდგარია ორი სიტყვისაგან «ერთი» და «ლანდი»: ერთს-ლანდზე ნიშნავს უცებ, მეყსეულათ.

**ელეგი** (გურ.) ჟილეტი.

**ენა-მოქარგული** (იმერ. ნ. ა.) ენა მჭევრი, ხერხიანი მოლაპარაკე.

**ენათ გაკრეფა** (ქარ. რაზიკ.) მომეტებული ბევრის ლაპარაკი. ანდაზაა: «ბალღი რო ენათ გაიკრიფება და მოზვერი რქათ, იმათში ხეირი არ არისო».

**ენა-ჩასაცივებელი** ისეთი ადამიანი, რომელიც ღირსია ენის სამუდამოთ გაცივებისა.

**ენა-წყლიანი** (ფშ. იმერ. რაზიკ.) მჭევრ-მეტყველი, შვენიერი მოლაპარაკე, ენა-მჭევრი.

**ენიაზება** (ფშ. რაზიკ.) [перс. نیاز *желанiе*] გულით ენატრება: «ვაჟის ყოლა ენიაზება».

**ერაწი** (ხევს. რაზიკ.) პატარა ქვაბი, იხ. კაპჭანა.

**ერთცახე** ერცახე, მრავლ. ერთცახვანი, ერთცახეები (იმერ. გურ.) სულ პატარა. წარმომდგარია ორი სიტყვისგან «ერთი» და «სახე», იხ. ვეფხის-ტყაოს. დ. კარიჭაშ. გამოც., გვ. 311.

**ეშმაკის სანთელა** (ჯ. ვაზ.) უბრალო ბალახია.

**ეშმაკუჭა** (ხევს. რაზიკ.) ოფოფი (ფრინველია).

**ეწერი** (ნ. ა.) მაღალი მთის ბალახია, სახლების სახურავათ ხმარობენ, იხ. დ. ჩუბ. ლექსიკონი.

**ეხში** (ხევს. ნ. ურბ.) გამოქვაბული კლდე, гротъ.

**ეჯელი** (გურ. ც. გ.) [арб. اجل *судьба* черезъ тур., ср. არჯალი] საეგებიოთ გაბედვა, рискъ. «ეჯელზე ჰქენი, რაც იყოს და იყოს» дѣлай на рискъ, будь что будетъ.

## ვ.

**ვაზის-მირა** (ქარ. რაზიკ.) ერთგვარი ბალახია.

**ვაკასა** (იმერ. ნ. ა.) ბალახია. თუ პირუტყვს უდროვოთ კბილი ჩავარდა, იტყვიან— ვაკასა მოხვედრიაო. ვაკასა ერთ-ნაირი მწვანე ბაყაყიცაა, ხეზე ცხოვრობს; როდესაც ის ყიყინს დაიწყებს, წვიმა მოვაო, ამბობენ.

**ვანება** კაშკაში; სავანე, იარაღი განათების (ნ. მარრი, TP, IV, გვ. რმგ).

**ვაჟიანობა** (ქარ. რაზიკ.) ვაჟის ყოლა. «შენი ვაჟიანობა გამაგონოს ღმერთმაო»

**ვარაუდი** (ნ. ა.) ანგარიში დაახლოვებით, მეტ-ნაკლებობით.

**ვარაყანი გადასდის** (ქარ. რაზიკ.) ყვითელი ფერი ადგია.

**ვახშმის პირით გადატანა** (ფშ. რაზიკ.) ვახშმის ისე ჭამა, რომ საქმეს თავი არ დაანებოს.

**ველობა** (ფშ. რაზიკ.) საომრათ წასვლა ან სათარეშოთ.

**ვერმა** (რაჭ.) მადნის წყალი, минеральный источникъ.

**ვემა** იხ. ვერმა.

**ვეფხ-აქლემი** (პ. მ.) გარეული ცხოველია (გაზ. კვალი).

**ვირი-კბილა** (ჯ. ვაზ.) უბრალო ბალახია.

## ზ.

**ზაპუნი, ზაპა-ზუპი** (იმერ. ნ. ა.) ცემა რამე რბილ საგანზე.

**ზარბაზანი** (იმერ. პ. მირ.) «აგცილდეს კაცხის ზარბაზანი», ე. ი. უბედურებას გადარჩიო, უბედურება აგცილდესო.

**ზარდაგი** (იმერ.) ერთობ დიდი ტანის ბედაური ცხენი. ზერდაგი ნ. ურბ-ს «კარგ იაბო ცხენათ» აქვს განმარტებული (ივერ., 1888, № 42) [ზერდაგი *буланый* конь, Н. Марръ ТР, IV, стр. 23].

**ზარ-წყალი** (ფშ. რაზეკ.) წყალი და სისხლი მუწუკიდან გამოსული.

**ზაქარ-თამა** (მ. ჯ. ინგილ.) ძველი სახელი ახლანდელის ქალაქის ზაქათალისა (სავაჭრო გზა, 1908, № 23).

**ზდურთვა** (იმერ.) გაქცევა. ვზდურთე თავი ბუჩქებში, შევრგე თავი ბუჩქებში, შევირბინე ბუჩქებში.

**ზერდაგი** იხ. **ზარდაგი.**

**ზერელე** (იმერ.) ცოტათი ზევით.

**ზიდი** (ფ. ქ.) მუსიკალური ტერმინი.

**ზიზია** (ქარ. რაზიკ.) ჭრელ-ჭრელი ბავშთა ჩასაცმელი.

**ზითხი** (იმერ. ნ. ა.) ჭუჭყი, ზინზლი.

**ზინკლვა** (ქარ. რაზიკ.) კოტვა. რას იზინკლები? რას ჰკოტავ?

**ზინტლი** (ქარ. რაზიკ.) ჭუჭყი, უსუფთაობა.

**ზიყ-ნაფაზი** (არაბულია, ა. ი.) ხაფაყანი, ქშინვა, одышка [арб. ضيق نفس].

**ზმა-კიდური** აკროსტიხი, ე. ი. ლექსთა პწკრების პირველ ასოების ზემოდან ქვემოთ ჩაკითხვით რაიმე აზრიანი სიტყვა რომ გამოდიოდეს, მაგალითათ:

განთქმულა პირველ ბრძენთაგან სიდარბაისლე მესხისა,
ომი ჲ ლხინი კახისა მოსაწონია კაცისა,
ჩუქება, პირველ ვაჭრობა ქართლელთა არ ეძრახვისთა,
არიან ზრდილნი იმერნი მტერთა მიმცემნი რისხვისა.

გამოდის «გოჩა», სახელი მე-XVII—XVIII საუკ. იმერელ პოეტის გოჩა ლოლობერიძისა.

**ზმუკი** წყევლაა.

**ზმუკუნი** (ქარ. ფშ. რაზიკ.) დუდღუნი, ბურტყუნი.

**ზრიმლი** (ფშ. რაზიკ.) ცვარი, ნამი.

**ზრო** (ფშ. რაზიკ.) ისრის წვერი რკინისა. ჩუბინ. ჲ საბ. «ღეროთ» აქვსთ ახსნილი. ქვემო იმერეთში მდინარის კალაპოტს, ლუბრმას ეძახიან.

**ზრომლი** (ფშ. რაზიკ.) ჩირქი, ბაყლი.

**ზუპანი** (გურ. ტ. გ.) დიდი ტვირთი.

**ზურტუხი** (ფშ. რაზიკ.) საცემრათ დაღირება, ცემის დაპირება

## თ.

**თაბალა** (ქარ. რაზიკ.) ნაგვის საზიდავი ტყავ-გადაკრული ცხავი ან ხოკერი. დ. ჩუბინ. ხუნდათ ხსნის.

**თაბაუთი** (ნ. ა.) ავ-კარგიანათ გარჩევა, ანგარიშობა [арб. تفاوت].

**თაბიათი ძილისა** (ა. ი.) гигiена сна [арб. طبيعت *природа, врожденное свойство*].

**თავ-გზიანი** (ფშ. რაზიკ.) ყველაფრის მომხერხებელი.

**თავ-დაწერილი** საცხოვრებლათ რომელიმე ადგილს მიწერილი, იქაურ მცხოვრებთა დავთარში ჩაწერილი, приписанный.

**თავთავ-კვალი** (ქარ. რაზიკ.) ხნულის თავზე წყლის სადენლათ გადაჭრილი კვალი.

**თავი კაცი** (ნ. ა.) უფროსი კაცი, მოთავე; თავ-კაცობა, უფროს-კაცობა.

**თავის-თავადი** ორიგინალური; სხვისგან დამოუკიდებელი.

**თავიხიანი** (ფშ. რაზიკ.) მოკეთე, ნათესავი.

**თავი ხელათ** არ მაქვს, — გაქვს, — აქვს, გარემოება ნებას არ მაძლევს, რომ ამა ჲ ამ საგნის, საქმის გინა კაცისათვის მოვიცალო.

**თავ-კვერი** (ქარ. რაზიკ.) მსხვილ-მარცვალა შავი ყურძენია; ქერქი რომ გაჭყლიტო, ხელს წითლათ შეღებავს, ქართ. ჲ კახეთ. ღვინის წითლათ დასაყენებლათ ხმარობენ. კახეთში ჲ იმერეთში საფერავს ეძახიან.

**თავ-მძიმე** (ქარ. რაზიკ.) ურემი, რომლისაც თათები ძლევს.

**თავ-მძიმეთ ყოფნა** (ქარ. რაზიკ.) ქეიფიანათ, მთვრალათ ყოფნა.

**თავ-პაჭიჟის დება** (ნ. ა.) განზრახ უარზე დგომა; თავ-პაჭიჟს იდებს, განზრახ უარზე დგას.

**თავ-საცობი** ცობოლი, пробка; ბოთლისა და სხვა ჭურჭლების თავ-დასაცობი, თუმცა შეიძლება არა ყოველი თავ-საცობი იყოს ცობოლისა, იხ. საფევი.

**თავ-სახურა** (ფშ. რაზიკ.) სახურავიანი თაბახი ან ქვაბი.

**თავ-სხმა** ძლიერი, კოკის-პირული წვიმა; უხვათ: მასპინძელს ღვინო თავ-სხმათ ჰქონდაო, ე. ი. უხვათ ჰქონდაო.

**თავ-ყრილობა** ძველათ ნიშნავდა თემის ყველა ერის კაცთა საერთო კრებას საქმეების გადასაწყვეტათ; ეხლაკი თავყრილობა ნიშნავს კრებას, შეკრებილებას. «თუ სადმე თავყრილობას შეხვდით... საზოგადო საქმეზე გაიგონებთ სჯა-ბაასს» (ცნ. ფურ., 1905, № 2803).

**თავ-ჩალა** (ქობულეთ.) მოუფიქრებლათ საქმის გადამწყვეტი კაცი; თავ-ჩალათ, მოუფიქრებლათ.

**თავ-ჩითა** (ფშ. რაზიკ.) თავ-შალი.

**თავ-წვერა** (ფშ. რაზიკ.) თავნება.

**თავ-ხრილი** (ფშ. რაზიკ.) კომბალი.

**თათები** (ქარ. რაზიკ.) ურმის წინა ნაწილი, რაშიაც უღელი უყრია.

**თათლიბი** (ა. ი.) ანუ ტათლიბი ძირტკბილისაგან გაკეთებული წამალი [тур. طاتلو *сладкій*].

**თანა-ცალი** (ნ. ა.) штука, ერთი რწყვილთაგან [перс. دانه *зерно*, тур. Ѳане *зерно*, *штука*].

**თარნაკი** (იმერ. დ. ნ.) ქენქრეხი, ანჩხლი ქალი.

**თარჯი** (იმერ. პ. მირ.) ხეზე ამოჭრილი ნიშნათ სამზღვარისა.

**თახვი** (ფშ. იმერ. რაზიკ.) თხუნელა.

**თბე** (ხევს. ურბ.) ფრთა.

**თბუნება** (ქარ. რაზიკ.) ჩათბუნება, თბილათ ჩაწოლა ლოგინში.

**ტეგრი** (ფშ. რაზიკ.) გარეულ ღორების საზამთრო ბინა.

**თეთრი მდინარი** (რაზიკ.) თეთრი ყურძენია.

**თეთრ-ყირმიზი** თეთრ-წითური.

**თელება** (ფშ. რაზიკ.) დასაჯდომათ დალირება, ფრინველები როცა ლეშს უნდა დაასხდენ, ეთელებიან. «მოკლეს მოკლია ხირჩლაი, ყორნები ეთელებოდა».

**თენგი** (ნ. ა.) მცირე საჭეხი (დურგალთ იარაღი).

**თვალის დავლება** (ფშ. რაზიკ.) დათვალიერება.

**თვალის-ჩინი** точка зрѣнія, взглядъ [лучше — зрѣніе]: «ამ გარემოებამ იმათ თვალის ჩინი არ დაუკარგა და სამშობლოს ეროვნული ინტერესები არ დაავიწყა (ცნ. ფურც., 1905, № 2935).

**თვალ-მაისა** (ქარ. რაზიკ.) წითელ-თვალა, პატარა თევზი.

**თვალ-საჩინოება** (ალ. ჭიჭ.) наглядность.

**თვალ-საწიერი** (გურ. მ. გ.) უშორესი ადგილი, სადამდისაც ადამიანის თვალი უწევს. «შორს, თვალ საწიერს გამოჩნდა... ოჰ წეროების გუნდი ყოფილა»!.. (მ. გურ. ნაწერები, ტ. I).

**თვალ-საზრისი** (პ. პ.) точка зрѣнія: «ახლათ მოვლენილი მეცნიერები არაფრათ აგდებენ ყველას, ვინც მათებურ თვალ-საზრისით არ უყურებს საქართ. წარსულს» (ივ., 1904, № 189).

**თვინიერი** წყნარი, მშვიდი. უფრო ცხენზე იტყვიან.

**თიკრუნი** (ხევს. რაზიკ.) პატარა გუდა. ხევსურულათ კიდევ გუდას ამ სახელებსაც ეძახიან: შოლტა, ხასუნა, ქეშელა.

**თოთო ბავში** (იმერ. გურ.) ახალ დაბადებული ბავში, ხბოზედაც იტყვიან თოთოაო.

**თოქალთო** (იმერ. ნ. ა.) [тур. تكلتى *подушка на сѣдлѣ*] სქელი ნაბადი ტყავ-გადაკრული, უნაგირ-ქვეშ დასადები, საოფლის ზევით.

**თოქარქაში...**

**თრაქვა** (ნ. ა.) გაჭირვებით ზიდვა.

**თუილი** (ფშ. რაზიკ.) ჭიების თუთუნი.

**თულუხი** (ვაჟ. ფშ.) სპილენძის კოკა; თულუხს, წყალი რო დაქვთ კამეჩის ტყავით, იმასაც ეძახიან.

**თუნთრუბა** (გურ. ნ. ნ.) მეტის-მეტი მსუქანი, ფუნთრუშა. «როცა ბატონმა გაიგო, რომ ხარი თუნთრუბასავით არის, რომ იმის ჭამას ალარაფერი ჯობს, აფრინა ბიჭი ყველა თავის აზნაურებთან».

**თქარა-თქური** ცხენის ფეხის ხმა, топотъ.

**თქვარვა** (ქარ. რაზიკ.) მოქვარავი, რომელი მიწაც რწყვაში კარგათ იჟღინთება წყლით.

**თხორი** (ფშ. რაზიკ.) გორგალი დართულის ძაფისა.

## ი.

**ია!** (იმერ.) ხმარობენ ოკრიბაში ნაცვლათ შორის-დებულთა «ა! იმე!» ამავ შორის-დებულს ხმარობენ ერევნის გუბერნიის თათრები და სომხებიც.

**იაკამი** (გურ. ტ. გ.) ძალიან ნათელი მთვარე.

**იარყანი** (ა. ი.) სიყვითლე, ნაღვლის ფერი, желтуха.

**ილეთი** (ვაჟ. ფშ.) შნო.

**ილენცრათ** (ნ. ა.) ალმაცერათ, გვერდელათ.

**ინდური** (ნ. ა.) საწნახლის ბოლო, რომელზედაც ტკბილი გადადის.

**ინჭყვი** (გურ. ტ. გ.) სახსარი, суставъ.

**იოგი** (ფშ. რაზიკ.) ნაწილი თითისა, суставъ.

**იოლი, იოლათ** თათრული სიტყვაა, ნიშნავს გზას. ქართლ-კახეთში ხმარობენ სინონიმებათ სიტყვებისა: ადვილი და დვილათ.

**იონქრათ** (მთ. მ. ჟ.) ოდნავ.

**ირგვლივ** (კ. ყ.) გარშემო.

**ირმის-ნაფრენი** (ფშ. რაზიკ.) მგლის მუხლი, ვარსვლავი ცაზე რომ გზასავით მისდევს, ვარსკვლავთა გროვა, млечный путь.

**ირმის-ტუჩა** (ფშ. რაზიკ.) სოკოა, შემოდგომაზე იცის ამოსვლა, ღრუბელსა ჰგავს.

**ირმის-ტურფა** (ფშ. რაზიკ.)...

**ირწევანი** (იმერ. ნ. ა.) აზარმაცი, ოწინარი. გრძელი ხეა, რომელსაც ცალის თავით შეუდებენ იმ საგანს, რომლის აწევაც უნდათ; იმ თავთანვე ახლოს, ძირს, დაუდებენ რამე მაგარს (ქვას; ხეს) და შემდეგ მეორე თავს ძირს დაწევენ; ამ გვარათ ძალიან დიდი მძიმე საგნების აწევა შეიძლება სულ მცირე ძალით.

**ისიდორბ** (ა. ი.) დედათ წესის შეკვრა.

**ისტიფრალი** (ა. ი.) [арб. استفراغ *рвота*] რწყევისაგან დაცლა (არაბ.), неукротимая рвота.

**იშტა** (ქარ. თათ.) [арб. اشتها *аппетитъ*] მადა.

## კ.

**კაბარუული** (ნ. ა.) ქვაბის ყური ჩამოსაკიდებლათ.

**კადონი** (გურ. ტ. გ.) კოცონი.

**კავკავი** ძაღლის წკმუტუნი, ყეფა. «აიკიდებენ, საცა ქვეყნის ძაღლებია, არც კადრულობენ სახლში შეშვებას და საცოდავათ კარში აკავკავებენ ამ ყინვაში» (ცნ. ფურ. სურ. დამ., 1905, № 306, არჩილ ს-ელი).

**კაკაბი** (ქარ. რაზიკ.) გუთნის ნაწილია. აგრეთვე ფრინვ. куропатка.

**კაკალ-გულში** (გურ.) შიგ შუა გულში. «გენაცვალე კაკალ გულში, როგორც ყველი ხაჭაპურში» (ხალხური).

**კაკაროტი** (ქარ. რაზიკ.) ხმელ-ხმელი ხეხელა.

**კაკრა** (კახ. რაზიკ.) ფითრის ნაყოფი.

**კაკაჩუნა** (ფშ. რაზიკ.) კავი კეცების ცეცხლიდან გადმოსაღები.

**კალამგირი** კალმის ბოროტათ მხმარებელი მწერალი, мошенникъ пера.

**კალანჩხა** (ქარ. იმერ. რაზიკ.) პატარა კალათი. «კამეჩს კალანჩხით ბზე რა გაუხდება» (ანდაზაა).

**კალთა-მადლიანი** (მეგრ. იმერ. გურ.) უნამუსო ქალს ნიშნავს.

**კალმახი სოკო** (ფშ. რაზიკ.) დამპალმა წიფელამ იცის, ერთათ რამდენიმე ამოვა და სულ შეიხურხლება ხე. რამდენიმე დღეს გაძლებს. ერთობ გემრიელია.

**კალტი** (ხევს. რაზიკ.) ხაჭო.

**კამპი** (ფშ. რაზიკ.) ეს სიტყვა საბას აუხსნელათ აქვს მოყვანილი. კამპვა ცხენმა იცის, იკბინება. ანდაზა: «მკამპავს უკან მოქქეც და მწიხლავს წინაო».

**კანარული ჩიტი** მოყვითანო პატარა ჩიტი, მგალობელი, რომლის სამშობლო ჯანარის კუნძულებია, канарейка.

**კანკურაზი** (იმერ. გურ.) კანკურაზი აბხაზია, ე. ი. ნამდვილი, წმინდა აბხაზია.

**კანტალაობა** (ფშ. რაზიკ.) ქურდობა.

**კანცი-კუნცათ** (ნ. ა.) გაუზედავათ, გამოურკვევლათ გამოთქმული აზრი, აქა-იქ.

**კაოზით-კაი** (გურ.) ერთობ კარგი.

**კაპარი** (ფშ. რაზიკ.) სასმელია, ქართლში ბუხარს ეძახიან. იმერეთში სე, რომლის ყვავილებისგან ჯონჯოლს აკეთებენ; დ. პ. ასე ხსნის: ხევსურების სასმელია, რუსულ კვასს ჰგავს, აკეთებენ ალაო ფქვილისგან, რომელსაც აძლევენ საკუთარს, ე. ი. ლუდის ქაფს.

**კაპარჭი** (ფშ. რაზიკ.) ფუცკრის საშოვარი, ფეხებით რომ მოაქვს.

**კაპი** პოციკი; ორ-კაპიანი, ორ-პოციკი; კაპი სომხურია [арм. կապ *связь*], პოციკი ქართული.

**კაპჭანა** (გურ.) [арм. կապիճ *посуда, мера*, կապճկան-ք id.] პაცარა ქვაბი.

**კარაზა** (იმერ.) კარის ჩარჩოს ქვემო ნაწილი, კარნაგელა, იხ. ძირე.

**კარადბ** (ფშ. რაზიკ.) «შკაფ-კამოდის ყაიდაზე გაკეთებული დგამი».

**კარგუნელა** (ფშ. რაზიკ.) კარგი.

**კარკალი** (გურ. ც. გ.) ქათმის ხმაურობა კვერცხის დების დროს და შემდეგაც.

**კარკაცობა** (ფშ. რაზიკ.) გამჩენეობა.

**კარლალა** (ფშ. რაზიკ.) ფარლალალა.

**კარნაგელა** (იმერ. ოკრიბ.) იხ. კარაზა.

**კარუზი** (ფშ. რაზიკ.) მამალი ფუცკარი.

**კაცაზარდა** (იმერ. პ. მირ.) მხალია.

**კაცამარია** (ქარ. რაზიკ.) მწერი, წითელი ბუჭყაა.

**კაცა-ფშაცა** (ქარ. რაზიკ.) ქალის ფშაცი.

**კაცბლუა** (ფშ. რაზიკ.) მამლისაგან დედლის მიალერსება ლასაპეპლათ.

**კაცაში** (ფშ. რაზიკ.) დამჟავებულ რძეს რომ ხაჭოთ გაათბობენ, იმის ზემოთ მოგდებული ქაფი.

**კაჭკასი** (სვ. თ. დ.) თეთრ-თოვლიანი, თოვლით მოსილი.

**კაფე** (გურ.) გუგული: «აგერ კაფემ გაღმოგვძახა» (ეკალი, 1908, № 4).

**კაფია** (ფშ. რაზიკ.) ხელ-და-ხელ ნათქვამი ლექსი. გურიაში მონასიბს [арб. مناسب *соответствующій*] ეცყვიან.

**კაწიზანა** (ფშ. რაზიკ.) მოჩხუპარი, მოუსვენარი. უფრო ბალღზე იცყვიან.

**კაჭალი** (გურ.) [также კარჭალი] წენგო შემოცლილი ნიგვზის კაკალი, ახალ მოჭრილი მანეთიანი: «ეს ცხენი კი ღირს ასი კაჭალი მანეთი».

**კაჭვა** (მ. ჯან. ინგილ.) ბალახის კაჭვა ნამგლით, მოთიბვა (გაზ. სავაჭრო გზა, 1908, № 25).

**კბილა** ჩემი კბილა, ჩემი ცოლა, ჩემი ხნის; ერთი კბილი ნიორი გინდა ხახვი, ერთი თავი ნიორი, ერთი თავი ხახვი; კბილის მოჭრა, კბილის მოკვეთა მჟავე საჭმლისაგან.

**კბილ-სავარცხალა** (ფშ. რაზიკ.) ზლაპრული ქალი, რომელსაც ისეთი კბილები ჰქონდა, ხეებს ცულლივით ჭრიდა.

**კედარო** (გურ. იმერ.) მხარე; ამ კედრით, ყოველ კედრით, ამ მხრით, ყოველ მხრით.

**კევატი** (გურ. ტ. გ.) ჟინიანი.

**კელავერი** (ნ. ა.) დასაკლავ საქონლის გვერდების ნაწილი, რომელიც ბეჭქვეშაა დაფარული.

**კელამიდა** (გურ.) პატარა კეცი.

**კემუტი** (ქარ. რაჭიკ.) ჯიუტი, გაუგონარი, შეუპოვარი.

**კენკეშა** (ფშ. რაჭიკ.) მცენარეა, ფშავლები ჭამენ გაზაფხულზე, ტკბილია.

**კენტი** нечетное число, ერთათ ერთი, არა ლუწი.

**კეროსინ-მწრთობი განათება** (ცნ. ფურც.) керосино-калильное освѣщеніе.

**კეხანე** (ფშ. რაჭიკ.) ყვავილია, აგრეთვე საალერსო სიტყვა: გენაცვალე.

**კეტრი** (ფშ. რაჭიკ.) სატკბური მუწუკები თავზე.

**კეტრიანი ვაშლი** (ფშ. რაჭიკ.) ვაშლს თუ კანზე ჭორფლივით ანუ მეწუკებივით გაუჩდა, იმას კეტრიანს ეძახიან.

**კვანტი** (იმერ. გურ.) ჭიდაობის ერთი ხერხთაგანი, სარმა, ფეხის გადადება ან გამოკვრა დასაცემათ. განთქმულია გოცირიძის «კვანტი».

**კვანწია** (გურ.) მოხთენილი, ტანადი და ცქვიტი ახალ გაზდა ქალი: «წინ შემოხვდათ ერთი ციცა, კვანწია და შავ-თვალ წარბა», იხ. გამოკვანწული.

**კვეთილიანი** (ფშ. რაჭიკ.) ქალი რომ საქმროს დაიწუნებდა, ფშავლების ადათით ქმარს ველარ შეირთავდა და ამაზე იტყოდენ, «კვეთილიანი ქალია»-ო.

**კვეკვერა, კვერები** (რაჭიკ.) პაწაწა რგვალი, შუაზე გახვრეტილი პურები. მთელიც შეიძლება.

**კვენდლი** (გურ.) ახალ-ამოსული ხე, მოჯრილი, დაგრეხილი და კავზე შემოჭირებული.

**კვეტება, კვეხება** (ნ. ა.) მაგრათ ჩასობა, ჩაჩრა, მაგ. ჯოხისა მიწაში.

**კვიმატი** (იმერ. გურ.) ბედითი, ბოროტი, რუსულათ роковой; მაგ. ორშაბათს ფჩხილის მოქნა გურულების ცრუ-მორწმუნოებით კვიმატია.

**კვინტი** (ნ. ა.) წიხლი.

**კვირა-ძალი** შაბათ საღამო, канунъ воскресенья.

**კვირკვილი** (გურ.) ტარბი (?), ქართლში კვირიას ეძახიან, პატარა გრძელ-ნისკარტა ჩიტია, მუდამ «კვირკვის» იძახის, ძალიან ეტანება კალიასა და ჭიალუებს.

**კვიტიტი** (ქარ. რაჭიკ.) წვრილი, მოუსვლელი სიმინდის ტარო.

**კვიწიალი** (იმერ.) სწრაფი ტრიალი, შეკვიწიალება, სწრაფათ შეტრიალება: «შეხტა და შეკვიწიალდა», ე. ი. შეხტა და სწრაფათ შეტრიალდა.

**კვიჭიჭი** (ნ. ა.) სიმინდის პატარა ტარო.

**კვლიავი** (ქარ. იმერ. რაჭიკ.) ბალახია ერთგვარი და არა ზირა, როგორც ჩუბინაშვილი ჰგონებს. ზირას ფშავში ტყიურას ეძახიან.

**კიაპი** (გურ. ტ. გ.) არწივის, ორბის და შევარდენის ყვირილი.

**კიაფი** (ნ. ა.) ოდნავ ნათება; როდესაც ღამე შორიდან ძლივს ჩანს სინათლე, იტყვიან, «გამოკიაფობს»-ო.

**კიზურჭიანი** (ხევს. რაზიკ.) კლდიანი ლადა-ლუდა გზა.
**კილდონი** (ფშ. რაზიკ.) ფოცხვერი ნადირი.
**კილი** (რკილი) თუ ჭიამ ხე დაღრღნა, გაუჩნდება ფხვნილი, რკილი.
**კილოკავათ** (ნ. ა.) გადაკვრით, намекомъ, вскользь.
**კიმანი** (გურ. ტ. გ.) ხარის სამხიარულო დაბლავლება.
**კინწოლი** (ფშ. რაზიკ.) ნაპერწკალი, წვეთი.
**კინჯალი** (ნ. ა.) მაგარი თუთუნია, махорка; თ. სახოკია წეკოს უწოდებს.
**კიოფი** (იმერ. ნ. ა.) ცხენის შუბლ ზე თეთრი ნიშანი პატარა, თუ დიდი წილი შუბლისა თეთრი აქვს, მაშინ ნოთას (სალარს) ეტყვიან; ხარს, ცხვარს — ნიშას, ძროხას, კამეჩს — ნიკორას. ნიკორას ზოგჯერ ხარზეც იტყვიან.
**კიპკიპა** (რაჭ.) ქათმის საწეწკარი ანუ საწიწკნარი, ლავიწი.
**კიპკიპები** თვალისა...
**კირჩხა** (ფშ. რაზიკ.) კაჩხა.
**კისერა** (რაზიკ.) კისერ-მოღრეცილი, ქუნთრუშა.
**კიწანია** (ნ. ა.) მომეტებული სიფიცხე, სიცხოველე.
**კიწაწი** (ფშ. რაზიკ.) კეწეწი, ჩინჩხვარი.
**კოდალი** (გურ. იმერ.) პატარა ისარი საზავშო.
**კოდი** (ფშ. რაზიკ.) დიდი კასრის მსგავსათ ამოხვრეტილი ხე.
**კოდმე** (გურ.) მთის კონცხი, გორის ფერდობი, გვერდობი [мингр. კოდმე *крутизна*].
**კოთხო** (ნ. ა.) ჭურჭელი ხის.
**კოკორი** (ნ. ა.) პურის კვერი პატარა. სხვა მნიშვნელობა იხ. დ. ჩუბინ. ლექსიკონში.
**კომიჭა** (ფშ. რაზიკ.) გოროხი.
**კონტარო** (გურ.) ჭიდან წყლის ამოსაღები რგვლათ გათლილი ხე, რომელსაც თოკით ან ჯაჭვით მოაბმენ ჭურჭელს წყლისათვის, დასწევენ თვით კონტაროს, ჩაუშვებენ ჭურჭელს იმ თოკით ან ჯაჭვით წყალში, შემდეგ აწევენ იმავ კონტაროს, რომელსაც ამოყვება თოკი დ თოკს წყლით სავსე ჭურჭელი; სასირეში ბადის ასაწევ-დასაწევი ხე.
**კონწარი** (გურ. ტ. გ.) მიზეზიანი კაცი, придирчивый.
**კონწიალი** (ქარ. რაზიკ.). რამე დაკიდებულის მოძრაობა.
**კონთხუნჯი** (ქარ. რაზიკ.) გონჯი, მახინჯი.
**კოპალი,** მრავლობითი რიცხვი კოპლები ქამრის, უნაგირის ანუ ლაგამის, ლითონის ღილები.
**კოყიყი** (ქარ. იმერ. რაზიკ.) დაყეყილ ადგილზე ამობერილი კანი, мозоль.
**კოყრი** ნუყრი ანუ კორძი.
**კორა** (ფშ. რაზიკ.) თოფის გასახედი სანიშნებელი. საბა ამბობს, ბარის საცერფულიო, мушка.
**კორკიმელი** ჭანჭური.

**კორჩიოტა** (ნ. ა.) მინდვრის მცენარეა, ხახვივით თავი იცის, უფრო კი მაგარი.

**კოფა** (იმერ. ნ. ა.) საწყაო ბათმანის მეოთხედი.

**კოფჩხილო** (ქარ. რაზიკ.) ბალახია გაზაფხულზე ჯეჯილებში თხრიან და მწნილათ დებენ.

**კოშრი** (ფშ. რაზიკ.) მურკლი, წყლისაგან შეკუმშული ფქვილი.

**კოწიაწი** (იმერ.) იხ. ბურხალი.

**კოწლვა** (ფშ. რაზიკ.) ძალიან რომ დუღს (წყალი).

**კრაველი** (რაზიკ.) ბატკნის განაკრეჭი მატყლი. მატყლს სამ ნაირათ ჰყოფენ ფშაველები: ბატკნის განაკრეჭს ჰქვია კრაველი, შემოდგომაზე განაკრეჭს დიდ ცხვრებისას — მატყლი და გაზაფხულზე განაკრეჭს რისვი. კრაველისას ჩოხა-შარვლებს ჰქსოვენ, მატყლისას—ტომარა-ფარდაგებს და რისვისას—წმინდა ხურჯინებს.

**კრიამპო** (გურ. ტ. გ.) კლდის პირი უფსკრულთან.

**კრიახი** (ტ. გ.) ქათმის ხმაურობა გაჭირვების დროს.

**კრიმანჭული, კრინ-მანჭული** მუსიკალური ტერმინი, დისკანტი.

**კრიპუჭი** (გურ. იმერ. აჭარ.) [видъ меда].

**კრიჭა** (ქარ. იმერ.) ყბები.

**კრუხვა** (ტ. გ.) ქათმისაგან წიწილების მიფერება, კიდევ იტყვიან, ქათამმა მოიკრუხაო, როცა კვერცხის დებას მოათავებს და დასაჯდომათ მოემზადება.

**კუბერა** (გურ. ტ. გ.) პურეულის თაველის ერთი პოწკი.

**კუბო-კრული** ოთხ-კუთხი, კვადრატული (ივერ., 1903, № 188, გვ. 3 სვ. 4), ოთხკუთხ ფიგურებით ნაქსოვი, ნაკერი, ნაქარგი, დახატული და მეზრვე სხვ. квадратный, клѣтчатый.

**კუდურა** (ფშ. რაზიკ.) პატარა ბაყაყს ჰქვია, ვიდრე წყალშია და კუდი აბია.

**კუზლარა** (ქარ. რაზიკ.) კუზიანი.

**კუთვა** ნელი კვნესა, კუთავს, ნელა კვნესის.

**კუკუზნაქი** (ქარ. რაზიკ.) კუდის ბოლო.

**კულუმბური** (ნ. ა.) შავი მწერია, ბოსტნის დიდათ მავნებელი.

**კუმპალი** (გურ. იმერ. ტ. გ.) ყურძნის ერთს პოწკზე გამოსხმული მარცვლები პოწკიან-მარცვლებიანათ.

**კუნკრუხა** ის ადგილია ცხენის ტანისა, სადაც ფაფრის ბოლოა და ზურგის დასაწყისი, холка лошади.

**კუნკრუხი** (ქარ. რაზიკ.) ცხენის უხეიროთ ტარება.

**კუნკული** (ნ. ა.) ყრმათა და მოხუცთა ჩქარი სიარული.

**კუნკუხო** (ფშ. რაზიკ.) იგივე კუკუხო, უკანანი.

**კუნტი წელიწადი, თვე** (ნ. ა.) სრული წელიწადი, круглый годъ, სრული თვე, круглый мѣсяцъ, იხ. საბას ლექსიკონი.

**კუნტული** (ფშ. რაზიკ.) უკუდო.

**კურხალი** (ფშ. რაზიკ.) ორთქლი.

**კუხი** (ხევს. რაზიკ.) ყველი.

**კუცალა** (ხევს. რაზიკ.) კინკრიჭო, крыжовникъ.

**კუცი** (ქარ. რაზიკ.) ზალახია, მუცლის გვრემის წამალია.

**კუცი-გალია** (ნ. ა.) пѣшая саранча.

**კუჭვა** დაჭმუჭნვა, მოკუჭული, დაჭმუჭვნილი.

**კუჭიანი** (გურ.) კაცი, რომელსაც გული ხშირათ მოდის, გაკუჭიანდა, გული მოუვიდა; გაკუჭიანებული, გულ-მოსული; კუჭიანობს, გულს იყვანს, ავ-გულაა, გულ მოსულისათვის კუჭიანი ხალხს დაურქმევია იმის გამო, რომ შეუნიშნავს, ვისაც კუჭი მოშლილი აქვს, ის თითქმის მუდამ ცუდსა და ავ გუნებაზეა და ადვილათ იჟვანს გულს.

ლ.

**ლაგინა** [греч. λαγῆνα *кувшинъ*] ნიშნავს ბოთლს, გურიაში პაცარა დოქს ეძახიან.

**ლაკორა** (იმერ. პ. მირ.) წისქვილის ხვიმირიდან გამოსულის ხორბლის ჩასაყრელია დოლაბში.

**ლამალე** (ხევს. რაზიკ.) ნისლი.

**ლამბი** შორი-შორს ნაკერი, სანამ გვირისტით შეკერავდენ. დალამბული, ლამბით ნაკერი, ის. საბ. და დ. ჩუბინ. ლექსიკონები.

**ლამბი** (გურ. ტ. გ.) რბილი პირი რკინეულ აირაღისა.

**ლარძაყინი** (იმერ. პ. მირ.) გადასაკიდელი ძელი ფინის დასაჭედათ.

**ლასლასი** (ენისა) სხარტალი, ლიკლიკით ლაპარაკი.

**ლაფერთხა** (ლეჩხ. პ. მირ.) გათლილი ჯოხი თავ-ოთხათ გახეთქილი საფაფე ფქვილის ამოსაკიდებლათ.

**ლაფშა** იაზო, დ. ჩუბიაშვილს ქართულ ლექსიკონში შეცდომით აქვს განმარტებული, ხოლო რუსულში სწორეთ.

**ლაქა** (ნ. ა.) ცხენის სენი. უბანლო ადგილები გაუწითლდება და დაუსივდება, წვრილათ დაყრის და ექავება.

**ლაქარდიანი ენა** (ფშ. რაზიკ.) ენა-წყლიანი, ენა-ტკბილი.

**ლაქაცური** (გურ.) ლაქუცი, პირ-ფერობა: «გენაცვალე, ნულარ იცი მანამდელი ლაქაცური» (გურ. ლექსი).

**ლალვა** (ა. ი.) დამბლა ნახევარი პირი სახისა, половинный параличъ лица.

**ლაყუნი** (ვლ. ბზვ.) უსაქმოთ სიარული, თრევა: «რას დალაყუნობს ის კაცი?» ე. ი. რას დაეთრევა უსაქმოთ ის კაცი.

**ლაწეპა** (რაჭ. პ. მირ.) მრგვალი ტკეჩის გოდორი, სახიმინდო, მხარზე გასადები.

**ლაჭანი** (ფშ. რაზიკ.) წნელისაგან მოქსოვილი ლოგინი, შიგ თივა ან ბურდო აგია და ისე იძინებენ.

**ლახანა** (ფშ. რაზიკ.) მწვანე თავ-დაუხვევველი კომბოსტო.

**ლახიანი** (ფშ. რაზიკ.) ფეხებს რომ ძლივს დაათრევს ისეთი კაცი [мингр. ლუ-ხიანი *больной*].

**ლახიწი** (ნ. ა.) ძალიან გამხდარი ცხოველი.

**ლებვა** (ფშ. რაზიკ.) შესალებავათ გამზადებულ ნართის მჟავეში გავლება.

**ლევა** სმა, გათავება, გავლა, დაღნობა, დათმობა. მაგალითად, სმა: «დალიე, და-მალევინე, დალიე!» გათავება: «გზა სიარულმა დალია (ე. ი. გაათავა), სიპი ქვა წყლისა დენამა, პატარა გოგო და ბიჭი ერთმანეთისა ცქერამა!» გავლა: «სიბერე მახლავს, დავლიე (ე. ი. განვვლეო) სიყმაწვილისა დღე-ნია». დაღნობა: «ის საწყალი, სულ ილევა შვილის ჯავრისაგან». დათ-მობა: «ამ მიწას თუ შეველევი, შენი გულისათვის».

**ლეთემი** (გურ.) საფლობი, ჭონჭყო მიწა, იხ. ბათომი.

**ლეკია, ლეკ-მარხილა** (ნ. ა.) ციგა, პატარა მარხილი.

**ლელო** (გურ. იმერ.) ბურთის თამაშის დროს დასავლეთ საქართველოში მო-ბურთალნი იყოფიან ორ მხარეთ. თითოეულმა მხარემ ბურთი უნდა გაი-ტანოს იმ მხარეს, რა მხარეზედაც დგას მისი მოპირდაპირე. იმ ადგილს, სადაც ბურთია მისატანი, ჰქვია ლელო.

**ლელ-ქაში** (რაზიკ.) ჩალა-ლერწამი.

**ლენა** მცენარეა წითლათ სალებავი.

**ლენჩი** დიდათ სულელი, იდიოტი.

**ლეჟერი** (გურ. ტ. გ.) ზაფხულს ტყეში დამდგარი წყალი წვიმიანობის ანუ წყალ-დიდობის გამო.

**ლერძანი** (ცნ. ფურ.).

**ლესტერი** (ქართ. ან. ე. ხ.) თავსხმა წვიმა, იხ. არაზანი.

**ლიანგი** (გურ.) ბევრი ერთათ, масса.

**ლიბანი** (ნ. ა.) მეტათ მაღალი და სწორე ხე, ტანზე უტოტებო.

**ლიბი** (მვ.) ურმის და საზოგადოთ ეტლის ღერძი.

**ლიოფი** (მთ. მ. ჯ.) შეწუხებული.

**ლიჟრიანი** (მთ. მ. ჯ.) სველი, ნამიანი, იხ. ლეჟერი.

**ლილარი** (ფშ. რაზიკ.) სურვილი.

**ლიყიანი** (იმერ. ნ. ა.) ენა ბრგვილი.

**ლომპორია** (ფშ. რაზიკ.) ლაქაში ჭია-კოკონა.

**ლორწამი** (ნ. ა.) საქვაბის ჩამოსაკიდი დირე.

**ლორწკი** (ნ. ა.) დუჟი, ნერწყვი.

**ლოტნარი** (ნ. ა.) იხ. ლიბანი.

**ლუბი** (ფშ. რაზიკ.) გამხდარი.

**ლუკლუკი** მდინარის ჭევლთა ქვებს შუა ჩარების ხმა: «მდინარე კვლავ ლუკ-ლუკებდა» (ია ეკალაძის ნაწ., გვ. 242).

**ლუღლუა** (ფშ. რაზიკ.) ზიზია.

**ლურთი** (ფშ. რაზიკ.) ძალიან მსუქანი.

**ლურუმა** (ფშ. რაზიკ.) მცენ. ბალახია.
**ლუსკუმი ღამე** ბნელი ღამე.
**ლუწი** [арм. լուծ] რწყვილი, четное число.

# მ.

**მაბზაკუნა** (გურ.) პატარა ჩიტია ბეღურას ოდენი, იმერეთში ბოლოქანქალა ჰქვია, როცა არ ფრინავს, უფრო ხშირათ ქვას დააჯდება, წმუკავს დ ბოლოს აქანქალებს დ ურტყამს ქვას.
**მაგი** ნაქსოვის ფა: ორ-მაგი, სამ-მაგი, იხ. ფა.
**მავლი** (გურ. ტ. გ.) ფრინველის ფრთის დამბლა.
**მაინდი** (ართმ.) უსასყიდლოთ სამუშაოში დახმარებისათვის მეზობელი რომ მეზობელს გადუხდის სამაგიეროს უსასყიდლო დახმარებითვე.
**მაკვინტალი** (ნ. ა.) წიხლის მსროლელი.
**მაკრატელა** (ქარ. რაზიკ.) მცენარეა.
**მალა** (ქარ. რაზიკ.) თხელი ქაფჩა, ბათქაშის საქნელი, კალატოზის იარაღი.
**მალიხულია** (ა. ი.) ერთგვარი ჭკუის შეშლაა, როდესაც კაცი გულ-დახურულია, დაღონებული, меланхолія.
**მამა-ხისხლათ** მეტის-მეტ ძვირათ.
**მანათი** (ა. ი.) შარდის ბუშტი.
**მანამდელი** (გურ.) წინანდელი.
**მანგია** (ხევს. რაზიკ.) კაცის სახელია ხევში. საბა ამბობს: მანგი—მარგალიტი ანუ მთვარე; ბ-ნი ჭარაია ჰხსნის: მეგრულათ—სწორე, თანასწორი, მოყვანილი, სიმეტრიული. ხევსურეთში დღესაც კაცის სახელია.
**მანეული** (ქარ. რაზიკ.) საგოდრე წნორი, корзиночная ива.
**მანჩა** (ნ. ა.) ბეღლის თვალი.
**მანძილა** (ხევს. ნ. ურბ.) დიდი ირემი.
**მანჭი** (ქარ. რაზიკ.) [арм. մաճ *рукоять сохи*] გუთნის ხელის-მოსაჭიდი.
**მარახული** (ფშ. რაზიკ.) [ср. арм. մառախուղ *туманъ*] შემოდგომის ყვითელი ფერი. «მთას მარახული მოჰკიდა, მწყემსო, აყარე ცხვარია! არ მოგწყინდაა მთაშია ? არ მოგინდაა ბარია?»
**მარანიჭე** (ჯ. ვაზ.) უბრალო ბალახია.
**მარი** (ქ. დ.) [арб. خمر *вино*] ქებინი, მაჰმადიანთა ჯვარის წერა.
**მარიფათი** (ნ. ა.) [арб. معرفة *искусство*] სიმარჯვე, მოხერხება.
**მარულა** ღოლი, ცხენოსანთ შეჯიბრება ცხენების გაჭენებით.
**მარცო** ტბა (ივერ., 1903, № 243, გვ. ვ., სვ. 1).
**მასმონთა** (ქ. დ.) მანწყალი.
**მატალა** (ფშ. რაზიკ.) შირიმის კლდე, წყალი რომ წვეთავს მაღლიდან დ თან კირიან კლდეებს აკეთებს. ფშავში ბევრია ამისთანა კლდეები.

**მატ-აოცი** (ნ. ა.) ვინც ყველაფერს ადვილათ გაიკვირვებს, გაიოცებს და შეშფოთდება, იხ. ქარ-აოცა.

**მაქნისი** (ნ. ა.) გამოსადეგი, მოსახმარი: «რის მაქნისია ის?»

**მაღალი ვახშმობა** (მ. გ.) გვიანი ვახშმობა: «...მაღალ ვახშმობაზე გორაკთან მინდვრებზე გამოდი» (ცნ. ფურ., 1906, № 377).

**მაყალურმა** (ფშ. რაზიკ.) ბალ.

**მაყე** (მთ. მ, ჯ.) შემრგე.

**მაჩხატელა** (ინგილოური) ლამურა (ივერ., 1900, № 121).

**მაცილი** (ფზ. რაზიკ.) მაცდური, ეშმაკი.

**მაცნე** (ვაჟ. ფშ.) შიკრიკი, იფრინდა, კურიერი.

**მაჭატა** (ქარ. ა. ე-ხ.) დასაცინი ადამიანი, იხ. უსნიფერა.

**მაჭკატი** (დ. პ.) ხევსურულია, იგივეა რაც რუსების ბლინი: გათქვეფილ ფქვილის სითხეს უშვებენ ცხელ ტაფაზე და ამ მოშუშებულ ცომს აწებენ ერბოში და ისე გიახლებიან.

**მაჭუტი** (ქარ. რაზიკ.) პატარა, გამხდარი, დალეული, მაგრამ ეშმაკი.

**მახობელი** (ქარ. რაზიკ.) მცენ. ქართლში პურში იცის მორევა; თუ ბევრი არ ურევია, ძალიან აკეთებს და აფაფუკებს პურს.

**მახსოვრობა** (გურ. იმერ. სამცხე) მეხსიერება, ხსოვნა, память.

**მაჯაგანი კაცი** (გურ. ტ. გ.) დიდი შრომის ამტანი კაცი.

**მაჯავრელა,** ე. ი. ადამიანი, რომელსაც სხვისი გაჯავრება უყვარს («ჩვენებიანები», დრამ. ესკიზი).

**მგებრნი** (ფშ. რაზიკ.) ფშაველების რწმენით, კაცი როცა კვდება, იმის სულის წასაყვანათ შავეთიდან სულ ცხენოსანი ნათესაობა მოდის. იმათ ჰქვია «მგებრნი».

**მგელთ-კვერი** (ფშ. რაზიკ.) დიდ-მარხვაში იციან, მგლის კვერებს დააცხობენ ფშავში, მგლების მსგავსათ, მერე ცერცვს დაჰხლიან დამბალს, იმ მგელთ-კვერს წაიღებენ ბიჭები და ისარს ესვრიან. ვინც მოარტყამს, კვერიც იმას დარჩება და ერთი ჯამი ცერცვიც.

**მგლის-სოკო** (ჯ. ვაზ.) მცენარეა შავათ სადებავი.

**მგელთ-უქმობა** (დ. პ.) დიდ-მარხვის პირველ შაბათს ხევსურები უქმეთ აცარებენ და ჰგონიათ, თუ ეს დღე იუქმეს, მათ საქონელს მგელი ვერას დააკლებს. ამდღეს ისინი არავითარ საქმეს ხელს არ ჰკიდებენ.

**მებარგული** ბარგის მზიდავი.

**მეგორავე** (იმერ.) მოსაზღვრე, იხ. საგორავი.

**მეკოპარი** (ფშ. იბ.) წინაჯარი; ავანგარდი.

**მელოგინე** ორსული ქალი მოსალოგინებლათ დაწოლილი; *მოლოგინება*, ორსული ქალის მშობიარობისაგან გათავისუფლების შემდეგ ლოგინიდან ადგომა; *დალოგინდა* იტყვიან ორსულ ქალზე, სამშობიაროთ რომ დაწვება.

**მემინდე** (იმერ. პ. მირ.) წისქვილში მინდის ამღები.

**მელაღუნი** (ხევს. რაზიკ.) შავი მელა.

**მელეშო** (ფშ. რაზიკ.) სამხრის სამხარი.

**მერდინი** წმინდათ გამცრელი საცერი; მერდინში გაცრილს «გამცკიცულს» ეძახიან, რუსულათ «СИТНЫЙ».

**მესოფლია** (ვლ. ბზვ.) სოფელში უსაქმოთ მოყიალე თავის შესაქცევათ.

**მეურნე** პაცრონი, გამრიგე, хозяинъ; მეურნე სულისა, ჭირის-უფალი. მეურნეობა, პაცრონობა, გამრიგეობა, хозяйство; სასოფლო მეურნეობა сельское хозяйство; იხ. დ. ჩუბინ. ლექსიკონი.

**მეჩხერი** თხელი, იქა-აქ. მეჩხერი ცყე, რომელშიაც ხეები იქა-აქ ამოსულან; მეჩხერი მოსახლობა, იქა-აქ დასახლებული მცხოვრებნი და სხვ.

**მზეკაბანი** (ფშ. რაზიკ.) ყანას რო ქარი უქრის, აღელვებს და სხვა-და-სხვა ფერს იცემს: «მომკალი უზანდარელი, შენ მოჰკალ, უთანელაო! — არცა მე მოვკალ, არცა შენ, მამულმა მოჰკლა, ველმაო; მინდორში მინდვრის ნიავმა, მზეკაბათ ქანებამაო».

**მთავარი სული** (გურ. იმერ.) იხ. სულიერება.

**მთა-ბარობა** (ნ. ა.) кочевать, ქოჩათ-მავლობა.

**მთვარიობი** სულიერი ავათ-მყოფობა, რაც ახალ მთვარეზე მოუვლის ავათ-მყოფს, მთვარით ავათ-მყოფი, лунатикъ.

**მთის-თაგვი** (კ. ყ.) бабукъ.

**მიდმორობა** (ფშ. რაზიკ.) გაზიდულობა, ბევრი საქმის ქონვა.

**მიის-მიისობას** (გურ.) იქეთ-იქეთობას.

**მიკიბ-მოკიბვა** (ნ. ა.) მიდებ-მოდება, არეულათ მსჯელობა.

**მიკირკილობს** (ცნ. ფურ.) მიექანება ხცომით: «ფხეკებს წვეთიც რომ დაეცეს წვეროზე, ისიც რიონში მიკირკილობს»...

**მიკიცანი** მედუქნე, რომლის დუქანშიაც იყიდება სასმელ-საჭმელი და აგრეთვე სხვა წვრიმალი საქონელი.

**მიმდვალება** (გურ. ც. გ.) მინდობა. მიმდვალებული, მინდობილი.

**მინანათ** (ნ. ა.) სისუსცისა ან ავათ-მყოფობისაგან ძილი (მინანათ მიგდება).

**მინდი** (იმერ. პ. მირ.) დასაფქვავის ბაჟი ფქვილათ ან მარცვლათ გადასახადი.

**მისამართი** მოსამართი, ადრესი.

**მიქლიო** (ნ. ა.) სოკოა.

**მიღმართ** პირ-იქით. «ქართ. ცხოვრ.» ზაქ. ჭიჭინ., გვ. 66: «თუ ვისმე მიღმართ ჰბრძოდე, შეგეწეოდით».

**მიწის-მგელი** (ქარ. რაზიკ.) მდაბიოთა აზრით, თუ საქონელმა მიწის-მგელი დაინახა, მაშინვე გასქდებაო.

**მიწის-ფუცკარი** (რაზიკ.) მწერი.

**მიწლიკონა** (ფშ. რაზიკ.) მწერია ერთ-გვარი. ფშავში რო იპოვონ, თუ მიწა არ გათხარეს და არ ჩაფლეს, არ იქნება, თან ასე ამბობენ: «დევთა ხმა, გორთა კივილი, მიწლიკონაი კვდებაო, იმისი ფარი და ხრმალი ჩვენსა ბიჭებსა რჩებაო».

**მიჭრა** მიხტომა, სწრაფათ მივარდნა: «მივიჭერი იმ ადგილს, საიდანაც ყვირილი მომესმა».

**მკვარი** (რაჭიკ.) კახეთში ბიკვანი, ფშავში ჩირეხი [перс. چراغ, тур. چراق *свѣтильникъ*], კახეთში ლეკებს გადმოაქვს და იქნება ლეკური სიტყვა იყოს, ფშავში შირაქიდგან მოაქვთ ჩირეხი და ვგონებ, თათრული სიტყვა უნდა იყოს, ნამდვილი ქართული იქნება — მკვარი.

**მლიაობა კუდისა** (ფშ. რაჭიკ.) მელია ამლიავებს კუდსა.

**მოგლილი** (ა. ი.) შემაგრებული კანი ფეხზე, мозоль, натертая язва.

**მოგუმბათება** (ნ. ა.) შეგროვება, ერთათ თავის მოყრა.

**მოდი** ერთ-გვარი ლალა მიწისა.

**მოვარქნილი** (ნ. ა.) მოღრენცილი, მახინჯი.

**მოთადილი** (ა. ი.) [арб. معتدل *умѣренный*] საშუალო თვისება საგნისა, მაგ. წყალი არც თბილი, არც ცივი, умѣренный, средній.

**მოთანის თქმა** (გურ. იმერ.) თავდაბლათ თქმა, მორჩილების სიტყვის თქმა, ანუ თანხმობის განცხადება, სხვის აზრის-და-გვარ ლაპარაკი: «თქვი მოთანი და მოგეშვები», «მოთანს ეუბნება, ეგებ რამეს ჩამოვრჩე».

**მოთენთილება** (ც. ფ.) მზისაგან დაღონობა (დაჭკნობა) მცენარეულობისა, ჩალისა და სხვ.

**მოი** [მოჲ] (გურ.) მოდი, მოი აქ [მოჲ აქ], მოდი აქ.

**მოიარებით** მოიარებულათ, გადაკვრით, ქარაგმულათ: «იმ ბიჭმა რა მოიარებით (ანუ მოიარებულათ) იცის ლაპარაკი», ე. ი. ქარაგმულათ იცის ლაპარაკიო.

**მოის, მოისობას** (გურ.) აქეთ, აქეთობას.

**მოკალათება** დაბინავება, ფეხ-მორთხმით დაჯდომა.

**მოკასკასება** (ც. ფ.) ძალიან გაწმენდა ლითონის რამე ნივთისა, მოკასკასებული ცა, ძალიან გადაწმენდილი ცა.

**მოკიდება ნათლიათ, შვილათ** და სხვ. ნათლიათ, შვილათ გახდომა: «იმ კაცს ის შვილათ მოკიდებია».

**მოკლე მწყრთის ძვალი** (ა. ი.) лучевая кость, მწყრთა არის სიგრძე ხელისა ნიდაყვიდან დაწყებული თითების წვერამდე. მწყრთას აქვს ორი ძვალი, მათ ჰქვია სხვათა სახელთა შორის большая труба, локтевая кость. ქართულათ შეფერის სახელათ მწყრთის ძვალი, малая труба, лучевая кость. მოკლე მწყრთის ძვალი. ნიდაყვი არის გრძელი მწყრთის ზედა თავი გამოშვერილი.

**მოკუპრულიდან მოუკუპრავში** რუმბიდან მუცელშიო, იტყვიან ღვინის სმაზე: «რას გაგიჩერებია მაგ ყანწი? მოუქციე თავი და გადაუძახე ღვინოს, მოკუპრულში ნაღგომს მოუკუპრავში», «ბევრი ვსვით წუხელ ქორწილში. ბევრს გადვუძახეთ მოკუპრულიდან მოუკუპრავში».

**მომზვლევა** (ფშ. რაჭიკ.) მოხეთქა ადგილისა, ჩამოზვავება.

**მომთა-ბარე** (ნ. ა.) ქოჩათ-მავალი, кочевникъ.

**მომრიგე** (ნ. ა.) შუა-კაცი, შემრიგებელი, იხ. გამრიგე.

**მომხეული** (იმერ. გურ.) მოშივებული, მომშეული.

**მომხობილი** (ნ. ა.) тазъ, უკანალი მედიცინაში.

**მონავარი** (ნ. ა.) ამაოხრებელი, паразитъ.

**მონაყული ღვინო** (იმერ. გურ.) გადაბრუნებული ღვინო.

**მონოყვა გულისა** (ნ. ა.) გულის მომსუყება. მომნოყა გული, მომისუყა გული.

**მოპირვა** რკინეულ იარაღის პირის შესწორება, კაცის შეჯერება: «ვიყავი მამასახლისთან... მოვპირე!»

**მოყამომდე** (ქ. ღ., გვ. 2) აქამომდე.

**მორიგე** (ხევს. რაზიკ.) ღმერთი ცისა და ქვეყნის გამრიგებელი, წესისა და რიგის მიმცემი.

**მოსავება** მეტის-მეტი შიშისა ანუ მწუხარებისაგან სულიერი ძალისა და ფიზიკური ღონის გამოლევა: «იმ საზარელ საქმეს რომ წავაწყდი, მთლათ მომისავდა», «ისეთი ზავთით შემომიტია, რომ მუხლებში მომისავდა და ვერ გავექეცი», «მკლავში მომისავდა», მისავდება, გისავდება, უსავდება. რამ მოგისავათ?

**მოსამატი** (ქარ. რაზიკ.) საყევრის დასაგრძელებელი მოკლე ღვედი.

**მოსანცვლება** (იმერ.) გაბატონება, ხოლო არა ყოველ გვარი, დაპატრონება, მაგალ. კატა რომ რამდენჯერმე, პატრონის წყრომის მიუხედავათ, ლოგინზე დაწვეს მოურიდებლათ, მაშინ იტყვიან, «როგორ მოისანცვლა ამ კატამ აქაურაბაჯო... ან და ვინმე ნაცნობმა პატრონის დაუკითხავათ მის სახლკარში შევიდეს და განკარგულება დაიწყოს, იტყვიან: «რა უფლებით მოუსანცვლებია ამ კაცს აქ!?»

**მოსაქცევი, საქცევი** (ნ. ა.) მოსაბრუნებელი, მოსატრიალებელი ადგილი.

**მოსაშვალე** (გურ.) გამრიგე, შუა-კაცი, მოლაპარაკებასა და დავაში დამხმარე.

**მოსწავება** წინასწარი ნიშნები: «ხვამლის მთაზე ღრუბლები ქუთაისის მხარეს წვიმას მოასწავებს», «ავსტრიის ჯარის მდ. სერეტზე შეყრა, რუსეთთან ომის მომასწავებელია».

**მოუპირავი** (ნ. ა.) შეუჯერებელი, უძლები. რკინეულებაზედაც იტყვიან, როცა დაჩლუნგებულია, «მოუპირავია»-ო, იხ. მოპირვა.

**მოქრიახე** (ფშ. რაზიკ.) დაუდგრომელი.

**მოღმართ** პირ-აქეთ, «ქართ. ცხოვ. ზ. ჭიჭინ., გვ. 66: «თუ მტერი მოღმართ გბრძოდეს... ჩვენ თანა დაგიდგეთ»...

**მოღნეშვა** (ნ. ა.) მოუძლურება სიცხით ან ავათ-მყოფობით.

**მოღრეცა** მოღრინცვა, მახინჯათ მოქცევა სახის ანუ რამე სხვისა: «რას იღრიცები», ე. ი. რატომ იქცევ მახინჯათ სახეს გინდ ყბას, «ეს ქაღალდის კოლოფი წვიმისაგან მოიღრიცა», ... ე. ი. გამრუდდაო.

**მოყერყეტება** (ნ. ა.) უსაქმოთ და უაზროთ სიარული: «რას მოყერყეტობ?» როგორ უსაქმურათ მოდიხარო.

**მოჩ-ხოროზი** (გურ. ც. გ.) ახალ-ფრთა შესხმული წიწილი, შეფრენა რომ შეეძლება. მოჩხოროზებული, ახალ მოფრთიანებული წიწილი.

**მოცეცებული** (ნ. ა.) ცეცი.

**მოძირე** (იმერ. სიტყვისაგან ძირი) ერთათ ერთი ვაჟი გადაშენებულ ოჯახიდან დარჩენილი, რომლისაგანაც დამოკიდებულია შთამომავლობის შექნა.

**მოწვერვა** (რაზიკ.) ყანის მაღლა მომკა.

**მოწლე** (მვ.) ლმობიერი.

**მოქახრაკება** (ნ. ა.) გაჩარხვა, მარჯვეთ მოგვარება, მოწყობა საქმისა.

**მოჯორიელება** (გურ. ც. გ.) [მოჯურიელება] კაცთა მოდგმის ანუ საქონლის ჯიშის გადაგვარება.

**მრავლიანი** (ფშ. რაზიკ.) შვიდნი ვარსკვლავნი, астероиды.

**მცავრო** (ფშ. რაზიკ.) [ср. ცორი] მუქა.

**მცევან-დიდი** შავ-მარცვლებიანი ყურძენი, ხარობს უფრო გურიაში, ს. ბახვის მიდამოებში.

**მცრელი** (ნ. ა.) გაუცანელი, დაუნდობელი.

**მულუბი** (ა. ი.) საშვილოსნოს გამრუდება.

**მუმიის [მომიის] ფასი** (გურ.) წარმოუდგენელი ძვირი: «კაი საქონელი აქვს, მარა რათ გინდა, მუმიის ფასს არქმევს», ვითამ წარმოუდგენელ ძვირათ აფასებსო. «ჰყიდის, მარა მუმიის ფასათ უნდა გაყიდოს».

**მუნასიბი** იხ. კაფია.

**მურაზი** (რაზიკ.) [арб. مراض *желаніе*] გულით დიდათ ნატვრა.

**მურგვი** (ნ. ა.) იხ. გვრიქა.

**მურდალი კაცი** (ფშ. რაზიკ.) [перс. مردار *грязный*] ღრმუ კაცი.

**მურო-ბალახი** (ფშ. რაზიკ.) ბალახი წმინდა, ქალის თმასავით დავარცხნილი.

**მუფარიჯი** (ა. ი.) დამბლა ცალის ხელისა და ფეხისა, половинный параличъ конечностей.

**მუყაითი** (ნ. ა.) [арб. مقيّد *внимательный*] ბეჯითი, საქმის ერთ-გული.

**მუცელ-ოხერი** (ნ. ა.) ხარბათ მჭამელი, მსუნაგი.

**მუცელ-ღმერთა** (ქარ. რაზიკ.) მუცელზე გადაგებული.

**მუწუხი** (ლეჩხ. დ. მ.) მუწუხი საქმე, страда, страдная пора, ძალიან საჩქარო ანუ დანიშნულ დროზე უსათუოთ ასასრულებელი საქმე რომ ექნება კაცს: «იმ დროს ძალიან მუწუხი მქონდაო».

**მუხშავი** (ფშ. რიზიკ.) წყევლაა.

**მფერხავი** გურიაში ახალ-წელაწადს მოსახლესთან პირველათ მისული ფეხბედნიერი სტუმარი.

**მღირკლე** (ფშ. რაზიკ.) ოდნავ გაღებული კარი.

**მშხეპრი წვიმა** (ფშ. რაზიკ.) დელგმა.

**მცურავი** (ქარ. რაზიკ.) გველი.

**მცხუნავი** (იმერ. დ. კ.) მცხინვარი: «მზის მცხუნავი სხივები».

**მწვანე** თეთრი ყურძენია, კარგი ღვინო იცის.

**მჭვრინავი** (ნ. მარრი, *МБ*) ძველი ქართული სახელი ბულბულისა.
**მჭრელი იარაღი** холодное оружье, ხმალი, სატევარი და სხვ. ერთს ქართულ გაზეთში მჭრელი იარაღის მაგიერ «ცივი იარაღი» იყო ნახმარი.
**მხვევრა** (ფშ. რაზიკ.) ამხვევი მცენარენი.

## ნ.

**ნაბოტარი** (ფშ. რაზიკ.) ნავალი დიდთა ცხოველთა, აგრეთვე თხა დაუკოდავი.
**ნაგალი** (ფშ. რაზიკ.) წყლისაგან გაცვეთილი კლდე და მისთანა.
**ნაგმობი** (რაზიკ.) გმობილი, უარ-ყოფილი.
**ნაგულა** (ფშ. იმერ. რაზიკ.) მატყლს რო ჩეჩენ, რაც დაბალი მატყლია და საჩეჩლის კბილებში რჩება, იმას ჰქვიან.
**ნადედობი** (ფშ. რაზიკ.) დედობილი, დედათ მოკიდებული.
**ნადობი** (ფშ. რაზიკ.) დობილი, დათ მოკიდებული.
**ნადოხოკნაი ქათამი** (გუდ. ტ. გ.) შემოდგომაზე გამოჩეკილი.
**ნაეზოვარი** ეზოთ ყოფილი ადგილი, სადაც მოსახლობა იქნება გაწყობილი და შემდეგ გადიტანენ და ცარიელს დატოვებენ.
**ნაზოვარი** (ფშ. რაზიკ.) ადგილი, სადაც ზვავი დებულა და ამშრალა.
**ნათოხი** (ვაჟ. ფშ.) წყლისაგან გამორიყული ხე.
**ნაისრალი** (რაზიკ.) ისრისგან დაჩნეული წყლული ტანზე.
**ნაკარგაცევი** (ქ. დ.) ნაკარგ-კაცევი, ნაკაი-კაცევი, ე. ი. კაი-კაცობით ვისაც რა ექნას სხვისთვის: «მისი ნაკარკაცევი არ დაივიწყის» (ქილ. და მან., გვ. 354).
**ნაკაცვარი** ყმათ ნამყოფი.
**ნაკაწრი** (ფშ. რაზიკ.) ნაფხანი.
**ნაკლის უფალი, დამკლის უფალი** (იმერ. გურ.) ვინმესაგან ზარალ-ნახული, ნაზარალევი, потерпѣвшій.
**ნაკრუხალი** (იმერ. ქარ. რაზიკ.) კრუხათ ნამყოფი ფრინველი.
**ნალ-ფარა** (ქარ. რაზიკ.) ქართული ცხენის ნალი (арб. نعل *подкова*] [1]).
**ნამამობი** (ფშ. რაზიკ.) მამობილი, მამათ-მოკიდებული.
**ნამბული** (იმერ. პ. მირ.) ზამთრის სითბო, თოვლს რომ დნობას დააწყებინებს.
**ნამგალა** (ფშ. რაზიკ.) მეზობელი მწყემსი.
**ნამლევია** ნამლევა, ნაბოლარა, ქათმისაგან ბოლოს დადებული პაწაწა კვერცხი.
**ნამშრალი** (ნ. ა.) ყოველი შენობა, რომელიც სახურავს ქვეშაა.
**ნამწრევი** (ფშ. რაზიკ.) ხრსილი, ბუზების კვერცხები.
**ნამხრევი** (ქარ. რაზიკ.) ვაზის რქა რქებზედვე ამოსული.

---

1) ნალი რომ მოშველდებოდა, იმისაგან რამე იარაღს გაჭედდენ. ქობულეთში წარსულ საუკუნის მე-80 წლებში დიდათ ატეხებდენ ერთს კაციანს თოფს, რომელსაც ეწერა: «ნალფარა ვარ ნაქები, სოლომონ მეფის ნახლები».

**ნანდაური** (ფშ.) საყვარელი (ზაზ. მინდოდაურის ლექს., ივ., 1886, № 204) რაზიკაშვილის ახსნით — სასურველი.

**ნანოფირი** (ქ. ლ.) [перс. نیلوپر, арб. نینوفر *nymphaea lotus*] ლილიფარი, მზეს-უმზირა, მზეს-უჭვრიტა (ნინოფი).

**ნაოში** (ქარ. რაზიკ.) შემოდგომის მოხნული და თან დაფარცხული.

**ნაორმოვალი** (რაზიკ.) ადგილი სადაც ორმო ყოფილა.

**ნაორღვენი** (ფშ.) დიდი ღვარი.

**ნარვალი** (იმერ. გურ.) ვაკის ნიაღვარი.

**ნარუალი** (რაზიკ.) სადაც რუ ყოფილა.

**ნარწყული** (ნ. ა.) იხ. საბას შამათი.

**ნარჯი** (ქ. ლ.) მურაბა.

**ნახაგძლი** (რაზიკ.) მგზავრობიდან მიყოლილი პური ან სხვა რამ საჭმელი.

**ნაუარი** (გურ. ტ. გ.) უმართლოთ შეძენილი, ნაარმევი.

**ნაურვალი ცხენი** (რაზიკ.) კარგათ მოვლილი.

**ნაფაზი** [ср. арб. نفس *дыханіе*] პაპიროზის ანუ ყალიონის მოწევა კვამლის გადაყლაპვით.

**ნაფუტკნი** (ფშ. რაზიკ.) უმამლოთ დადებული კვერცხი.

**ნაქალობი** (ფშ. რაზიკ.) ქალობილი, ქალათ-ხმობილი.

**ნაქუჩი** (ქარ. რაზიკ.) უმარცვლო სიმინდის ტარო. იმერ. და სხვ. ნაქურჩალა.

**ნაღრიბა** გამხდარ დალეულ ბავშვზე იტყვიან.

**ნაყევრალი** (ფშ. რაზიკ.) ხატის მიწებს ერქვა ფშავში, დღეში რასაც ყევარი ხარი მოჰხნავდა, სოფელი მოვალე იყო, ერთ დღეს ყველა მისულიყო და ეხნა ის ხატის მიწები. მერე ქერს დათესავდენ, სასოფლოდვე მომკიდენ, მერე იმისას სასოფლოთ ლუდს მოადუღებდენ და დღეობა როცა მოვიდობა, სასოფლოთ სვამდენ.

**ნაყულაი** (გურ. ტ. გ.) თუთუნზე, მდოგვზე, კომბოსტოზე და მისთანათა მცენარეულებაზე შეტეხილ ფოთლის ნაცვლათ სხვა ახალ ამოსული ფოთოლი.

**ნაჩიკა** (ფშ. რაზიკ.) მაჩიტელა, მცენარეა, თეთრი ძირი აქვს, რომელიც იჭმება.

**ნაცხერი** (ფშ. რაზიკ.) ხე რო მოტყდება და ნაპობები აეყრება; ან რაც ამოშვერილი მწვეტი დიდი ნაფოტები შერჩება მოტეხილ ხის ძირს, ასე რომ შეიძლება გაქცეული ნადირი ან კაცი, თუ უცებ დაეჯახა, ზედ აეგოს.

**ნაძმობი** (ფშ. რაზიკ.) ძმათ-შეფიცებული, ძმობილი.

**ნაძოძი** (ფშ. რაზიკ.) ნაგლეჯი, ნაფლეთი.

**ნაწეკვი** (იმერ. გურ.) ნაწყვეტი ანუ ნაგლეჯი გინა ნაჭერი რამესი, მაგ. ჩითეულის, ქაღალდის ანუ მიწისა და სხვ.

**ნაწვავ-ნადაგი** (ფშ. რაზიკ.) წვითა და დაგვით [დიდი შრომით] შეძენილი.

**ნაწიდვარი** (ფშ. რაზიკ.) ცხვრის ნაბინავარი.

**ნაჭა** (იმერ. გურ.) შუა ცეცხლზე ქვაბის ჩამოსაკიდებელი ჯაჭვი. საკიდელი.

**ნაჭაპნი** (ფშ. რაზიკ.) თმის ნაწნავი.

**ნაჭლიკა** (რაზიკ.) ხვიმურასა და ქვას შუა დაკიდებული მარცვლისა ჩამოსადენი.

**ნაჭრევიანი** (ფშ. რაზიკ.) დაჭრილი.

**ნახელავი** (იმერ.) გაკეთებული ხელოვნების აზრით.

**ნახელარი** (ფშ. რაზიკ.) ხელ-ნახლები.

**ნდომისათ ქნა საქმისა** (გურ. ც. გ.) ჟეროვანათ გაკეთება.

**ნეგრო** იხ. **ნოგრო.**

**ნერგის-სოკო** (ქარ. რაზიკ.) წნორზე იცის ამოსვლა, საჭმელათ ხმარობენ.

**ნერჩი** (გურ. ც. გ.) ახალ დაბადებულ ბავშის დასალოცავათ ლხინის გამართვა დედამნიის და მის დამხმარეთა თანა-დასწრებით. «ნერჩი უქნეს ბავშს»...

**ნიგზური** (ფშ. რაზიკ.) მუგუზალი.

**ნიგო** (ნ. ა.) ცხენის კისრის დასასრული, ბეჭების შესაყარი. რუსულათ холка. საბა ჟიდაოს უწოდებს; მგონი, შეცდომით უნდა იყოს. იხ. ჟიდაო.

**ნიავის დაყრა** (რაზიკ.) სულის ალება ნადირისაგან.

**ნირი** ზნე, ჩვეულება.

**ნისანი** (ა. ი.) დრო გამოშვებით ჭკუის შეშლა, періодическое умопомѣшательство.

**ნოგრო** (იმერ. გურ.) ქათმის ჟიში, აგრეთვე ღორისა და სხვ. საქონლისა.

**ნოთა** (იმერ. ნ. ა.) სალარი, შუბლ-თეთრი ცხენი, იხ. კიაფი.

**ნოლი** (გურ.) წყლის-პირი საყანე მიწა, წყლისაგან ახალ მიცოვებული; მიწა ახალ ამწვანებულ ბალახით შემკული.

**ნორდი** (გურ. ც.. გ.) ხის გადანაჭერზე სწორათ ამოსული ლორთქი ღერი.

## ო.

**ობროდი** (ნ. ა.) ჩერჩეცი.

**ოდოში** (მთ. მ. ჟ.) ნახევრათ უმწიფარი.

**ოდრიკალი** მახინჯი თვალ-ცანადი: «ღმერთო, ხვალე დარი ჰქენი, დადიანი მკვდარი ჰქენი, მისი შვილი ოდრიკალი, ღმერთო, მალე მოუკალი!» (ხალხური).

**ონჩორი** (ფშ. რაზიკ.) ორთქლი.

**ორი-ორზე სიარული** (იმერ.) ნელ-ნელა სიარული: «შეხედე ამ კაცს, ავათმყოფობის შემდეგ როგორ ორი-ორზე დადის».

**ოროვანდი** (ქარ. რაზიკ.) მცენარეა.

**ორომი** (იმერ. პ. მირ.) ცომის გუნდის გასაპრცყელებელი ფიცარი.

**ორმო თუნდი** (ა. ი.) გულის წუხილია (?).

**ორციპალდი** (გურ. ც. გ.) პარალელური ხაზის გასაყვანი, ხელ-საწყო დურგლისა.

**ორ-ცოლი** (ნ. ა.) ორ-მაგი, სამ-ცოლი, სამ-მაგი.

**ორ-ფა** (ნ. ა.), **სამ-ფა** ორ-კეცი, სამ-კეცი.

**ორღვიანი** (ფშ. იბ.) შესახედავი, წამოსადეგი ვაჟ-კაცი.

**ორ-შიანი** (ფშ. რაზიკ.) ორ-მაგი, ორ-პირათ ნაქსოვი.

**ორწოხი** (გურ. ც. გ.) ვიწრო და ცალახიანი ბილიკი, უფრო ორ ღობეს შუა გაყვანილი.

**ორჭიორა** (ნ. ა.) ჭოჭინი, ბავშებისათვის აკეთებენ, რომ ფეხი აიდგას. გოგ-რებზეა მოწყობილი, შეად. ოჭიორა.

**ოსტური** (ცნ. ფ.) ერთ-ნაირი ჯიშის ყურძენია.

**ოტროელა** (ქარ. რაზიკ.) უხეიროთ გაზრდილი, დიდი ტანის კაცი, იხ. აყლაყუდა.

**ოქრო-მარწყვია** (რაზიკ.) ყვითელი მარწყვი.

**ოქრო-ყოლა** (ფშ. რაზიკ.) ყვითელი ყოლი.

**ოქრო-შვინდა** (რაზიკ.) ყვითელი შვინდი.

**ოღრამუში** (გურ. ტ. გ.) ადგილის ერთ პატრონთაგან ცალკე, მისდა საკუთრათ ადგილის დამუშავება.

**ოღრო** (გურ. იმერ.) კრატერ, ოღროს ფისი, კრატერის აღმოტეული ლავა: «ოღროს ფისი მის პირს» დიდი წყევლაა. ოღრო-ჩოღრო, უსწორ-მას-წორი ადგილი.

**ოჭიორა** (რაჭული) სამ- ან ოთხ-ბორბლიანი საგორებელი ანუ მიწაში ჩარჭო-ბილ სარზე რგოლით მიმაგრებული წნელი ან სხვა, ფეხ-ადგმულ ჩჩვილი ბავშის სიარულის მისაჩვევათ, შეად. ორჭიორა.

**ოხერ-მატეხნი** (რაზიკ.) ცუდათ მოსიარულენი, მოხეტიალენი.

## პ.

**პანა** (ნ. ა.) ქონი; გურიაში კაცის სახელია.

**პანკვლიანი** (ნ. ა.) ბანჯგვლიანი ტ მკვირცხლი კაცი, დაბალი ტანისა.

**პაპასკირი** (მეგრ.) შარდის ხუთვა.

**პარმალი** (გურ.) [тур. پارمقلق *балюстрада*] აივანი, ბალკონი, ტერასა.

**პარპალი თვალისა** თვალის პაჭუნი.

**პატივი თქვენთან** უკაცრავათ თქვენთან.

**პატრონ-ყმობა** იხ. ივ. ჯავახიშვილი, საქ. მეფე, გვ. 24—34.

**პაქსი მანდი** (გურ. ტ. გ.) [ср. პოქსი] ერთობ ძველი ნივთი, ზოგჯერ დაკრი-ლულიც.

**პაჭუნი თვალისა** პარპალი თვალისა.

**პეპერა** (გურ. იმერ.) ბაბუას მამა.

**პეტელი** (ტ. გ.) თხის ძახილი.

**პეტეტი** (ქარ. რაზიკ.) ყეყეჩი, სულელი.

**პეწენიკი** (ქარ. იმერ. გურ.) კოხტა, კოპწია, ქალი რომელიც გადამეტებით ინა-ზება, იხ. პუწკია.

**პეწი** (ქარ. რაზიკ.) ბრწყინვალება, ფერი [см. Н. Марръ, *M*].

**პინტილა** (გურ. ართმ.) ჩერიის დატრთალების დროს: «აპინტილებს»-ო იტყვიან. «ერთი პინტილა ბამბა», რაც ჩერიის ერთი დატრიალებით დაირთვება.

**პირ-ამთქმელი, პირ-ამთქმელობა** პირში მართლის თქმა მოურიდებლათ.

**პირ-ალია** (ნ. ა.) დოყლაპია, უხეირო.

**პირიმზე** (ვაჟ. ფშ.) ყვავილია ერთ-ნაირი, წითელი. ბაჩანას სიტყვით ალპიის

ვარდი. თ. რაზიკ. განმარტებით: წითელი ღერი აქვს, მშრალ კლდეზე იცის მოსვლა. იშვიათი საპოვნელია, ბედნიერის წამლათ ხმარობენ.

**პირ-კომლიანი** (ფშ. რაზიკ.) თოფზე იტყვიან.

**პირ-ნათლათ** ჩემი მოვალეობა პირ-ნათლათ შევასრულე, ე. ი. სინდისიერათ შევასრულეო.

**პირ-ღნიოში** (რაზიკ.) ენა-ჭარტალი, სიტყვა შეუნახველი.

**პიწკი** (ნ. ა.) მომეტებული სიფრთხილით რამესი შეხება ასაღებად.

**პლეტი** (ქ. დ.) ახალი ხილი, ნუგბარი.

**პოტიკი** (გურ. იმერ.) რჯგლა ხეზე ანუ ჯოხზე. ქართლში ამ სიტყვის მაგიერ ხმარობენ სომხურს კაპს, ორ-კაპიანი = ორ-პოტიკა, იხ. კაპი.

**პოწკი** ყურძნის მტევნის პატარა ღერო, ან სხვა მცენარეთა და ხეების ნორჩი ღერი.

**პრაკა-პრუკი** (ნ. ა.) მაგარ საგანზე სიარულის ხმა.

**პრატუნი** წარა-მარა სიარული.

**პრაწვა** (ნ. ა.) თვალების ბრიალი, ქაჩვა, იხ. «თვალებს პრაწავს», «თვალებს უპრაწავს».

**პროტი** (გურ. ტ. გ.) მოგონებული ამბავი, პროტიალი მოგონებული ანუ მოჭორებული ამბის თქმა.

**პურჭყი** (იმერ. გურ.) ფურთხი, აპურჭყებს, აფურთხებს; იპურჭყება, იფურთხება.

**პუყა** (იმერ.) იტყვიან ფუნთრუშა ლოყებიან ბავშვზე.

**პუწკია** (იმერ. გურ.) ადამიანი, რომელიც გადაჭარბებით ინაზება, უფრო ქალზე ითქმის. «რას იპუწკება», ე. ი. რას ინაზებაო, იხ. პეწენიკი.

**პუწკი ხელისა** (გურ. ტ. გ.) მაჯის ქვემოთ ხელის ნაწილი, кисть руки.

**პწკალა** (გურ.) კიბე.

## ქ.

**ქამთა ხიავე** დროის უბედურება ანუ სიავე.

**ქაპუნა** (ნ. ა.) დიდი წვიმა, იხ. შხაპუნა.

**ქგლეთი** (იმერ.) კოკის-პირული წვიმა.

**ქერნება** (ფშ. რაზიკ.) რამდენიმე კაცის ერთათ ხმა მაღლა მღერა, хоровое пѣніе.

**ქვავი** (გურ. ტ. გ.) დაცვარული მაღალი ბალახი ანუ ბალახ-ბულახი.

**ქვერი** (გურ. ქვემ. იმერ.) ცუდი მაღალი ბალახი, ერთგან სქლათ ამოსული, ხოლო ზემო იმერეთში და საბას და ჩუბინაშ. ლექსიკონ. ქვერს ფოთლიან შტოს ეძახიან.

**ქიკქიკი** (რაზიკ.) ბრწყინვალება, პრიალი, მზე ქიკქიკებს.

**ქინქლი** (ფშ. რაზიკ.) თითქო საცერში ცრიანო, იმ გვარი წვიმა.

**ქიქო** (ქარ. რაზიკ.) ახლათ თავ-ჩენილი ბალახი, იხ. ამოქიქინება.

## რ.

**რაგვი** (ნ. ა.) ღობე.

**რაყა** (გურ. ნ. ნ.) ახალ მოზარდი ხეები ჯგუფათ ერთს ადგილას ამოსული, роща.

**რახშა** (თათრულია ა. ი.) ტანის ცახცახი, Виттова пляска, хорея.

**რევმა** (ქ. ლ.) ხილთი, ნაკადული.

**რეში** (ნ. ა.) დიდი წვიმა; თავსხმა.

**რიალი** (ფშ. რაზიკ.) ზიანი, ნავნები.

**რისვი** (ფშ. რაზიკ.) გაზაფხულზე გაკრეჭილი მატყლი.

**როკაპი** დასავლეთ საქართველოში როკაპათ მღვდლობით სქესის კუდიანების უფროსს გულისხმობენ. ქვემო იმერლები და ოდიშელები როკაპის ბინათ ტაბაკელას მთას თვლიან (ცხენის წყლის მარჯვნით, ხონის პირ და პირ).

**რუახი** (ქუთ. პ. მ.) გონება.

**რქა-ბუდიანი ან ქორ-ბუდიანი ირემი** (ფშ. რაზიკ.) ირემი, რომლის რქებს წვერში ერთათ ამოსული ხუთი ან ექვსი ტოტი აქვს, ასე რომ შიგ შეიძლება ფრინველმა ბუდე გაიკეთოს. სოფ. ყვარელში (კახეთშია), მონადირე ტურიკომ მოჰკლა ერთი ხარ-ირემი, რომლის რქებსაც ოცდაოთხი ტოტი ჰქონდა. ამნაირივე რქა იპოვნეს ქართლში ახალ-ქალაქის ტყეში.

## ს.

**საბატავი** (ქარ. რაზიკ.) ბატილის დასაბატი ჭურჭელი.

**საბაშტაო** (ნ. ა.) სასიყვარულო, თავის შესაქცევარი, ხელში სათამაშო (ბავშზე იტყვიან).

**საბმელი** (ქათმის) ქათმის ზურგი გვერდებიანათ კურტუმოსა და კისერს შუა, იხ. ფაცხა (ქათმის).

**საგთა** (ა. ი.) ღრმა ძილათ მივარდნა (არაბულია), სალათას ძილი, летаргическій сонъ.

**საგორავი** (იმერ.) სამეზობლო საზღვარი. იმერეთში მემამულეებმა საზღვარზე თხრილის ამოღება იციან. ამოღებულ მიწას იმის მიწაზე დაყრიან, ვის მიწაზეც თხრილია ამოღებული. თუ თხრილს ორივე მეზობლის მიწებზე ილებენ, მაშინ ამოღებულ მიწის ნახევარს ერთი მეზობლის მიწაზე დაყრიან, ნახევარს მეორისაზე. «ეს ბარდი ჩემ საგორავზეა ამოსული», ე. ი. ნაყარ მიწის იმ მხარეზეა ამოსული, საითკენაც მე ვმოსახლობ, იხ. მეგორავე.

**საგრეხელა** (ფშ. რაზიკ.) ხის ჯამბურა, თითის ტარის სატრიალებელი.

**სადიაცო** (ხევს. ვ. წ.) ქვემო სართულის ოთახი ხევსურეთში, იხ. სამყოფო.

**სავათი** (ნ. ა.) საშველი.

**სავსება** ყოვლათ უნაკლულობა, ყოვლადი სისრულე, მთელი კომპლექსი, пол-нота всего, «სავსება ამა ქვეყნისა». ყველაფერი რითაც ეს ქვეყანა სავსეა გინა მდიდარი; «სავსება სიტურფისა», უნაკლულობა სიტურფისა. «გულის სავსებით», გულის ყველა გრძნობებით, გამოუნაკლოთ. ამ სიტყვას ჩვენი ჟურნალ-გაზეთები ხშირათ შეცთომით ხმარობენ უალაგო ალაგას, სიტყვების «მთლათ» და «სრულიათ»-ის ნაცვლათ, მაგ. «სავსებით ჩამოწერა» «მთლათ ჩამოწერას» მაგიერ, «სავსებით მართალია» — «სრულიათ მართალიას» ნაცვლათ.

**საზღო** (ნ. ა.) ცარიელი ალაგი თავლაში ნაგვის ჩასახვეტათ.

**სათავდარიგო ჯარი** რეზერვის ჯარი.

**სათბილო** 1. საკლავ საქონლის თეძოა [2. საუკეთესო ულუფა ან არშივი ქაქებიანი].

**სათული** (ქარ. რაზიკ.) ხორცის საჭრელი დიდი დანა.

**სათუო** (იმერ. პ. მ.) ავათმყოფის ან უკეთ ანუ უარესათ გახდომის დრო, кризисъ, სათუოში გამოსვლა.

**საინი** (გურ. იმერ. მეგ.) [арб. صحن *тарелка*] თეფში.

**საირმე** (ფშ. რაზიკ.) სადაც ირმები ბინადრობენ ტყეში.

**საკარგ-ყმო** (ხევს. ნ. ურ.) ვაჟკაცთა დასამწყალობელი, საჩუქარი მოთავისა, წინამძღოლისა, კარგი ყმის შესაფერი საჩუქარი, სადღეგრძელო. ჩვენ ვფიქრობთ საჩუქრის აზრით იხმარება ეს სიტყვა «ვეფხ-ტყაოსანშიაც», 306 ტაეპში (კარიჭაშვ. რედაქ.), თუმცა იქვე განმარტებულია, «საკარგყმო» «სამფლობელოა»ო. შეცდომათვე გვგონია ჩუბინ. ლექსიკ. განმარტებაც: «მამული მდიდარი ყმებითა»ო. შეიძლება, «სამფლობელო» და «მამულიც მდიდარი ყმებითა» საკარგყმოთ იქნეს გაჩუქებული, როგორც ვეფხ.-ტყაოს. 306 ტაეპშია, მარა ეს იმას არ ნიშნავს, რომ ყოველი სამფლობელო და მამული მდიდარი ყმებით საკარგყმო იყოს. დ. ხიზან. შეკრ.. ფშ. ლექსებში «საკარგყმო» ნახმარია «სადღეგრძელოს» აზრით.

**საკბილო** (ს.) ხელმოსაჭიდი. «ყოველ ღამე ეცემიან ოჯახებს, მარა ბევრ ალაგას საკბილოს ვერას ხედვენ»... (ცნ. ფურ., 1906, № 3012), «ის ჩემი საკბილო არ არის», ე. ი. საჩემო არ არის. «ის ქალი მისი საკბილოა», ე. ი. საიმისოაო, იხ. დ. ჩუბინაშვილის ლექსიკონი.

**საკომლო** რამდენიმე კომლ გლეხისათვის საზიაროთ მიზომილი მიწა მთიულეთში (იხ. И. Л. Горемыкинъ, Особ. прил. къ т. IX изд. 1903 г., т. II).

**საკოტარი** (ფშ. რაზიკ.) მანქანა ცხენის უკანა ფეხებზე გასაკეთებელი, რომ წიხლი აღარ გაიქნიოს.

**სალებავი** (ფშ. რაზიკ.) სამღებროსთვის საჭიროა, როცა ყვითლათ ან მწვანეთ ჰღებავენ, ნართს ჯერ ტყემლის წყალში ამოავლებენ და მერე სამღებროში ჩააგდებენ.

**სალეჟრობო** (გურ. ტ. გ.) საყანე მიწის ზე.



 

**სალმუნობა** ლექსის შედგენა სხვა და სხვა ავტორთ ნაწარმოებთაგან, ან ერთის სხვა და სხვა ლექსებისაგან, უფრო ხშირათ აკროსტიხათ (ზმაკიდურათ).

**სალოველი** (ქ. დ.) სიქანჯაბინი, სიქანჯუბინი, სიქანჯამინი.

**სალუდე ქვაბი** (რაჭიკ.) რაშიაც ლუდს ხარშავენ, სამი ალაბი სიმაღლე ექმნება, ძირი წოწოლა აქვს შაქრის თავსავით და პირი განიერი.

**სამადნო** მადნის შესახები; სამადნო საქმე, მადნის შესახები საქმე. სამადნო გამგეობა, მმართველობა, რომელიც მადანს განაგებს, горное дѣло, горное управленіе; ჩვენი ჟურნალ-გაზეთები ამ ტერმინის ნაცვლათ ხმარობენ რუსულიდან პირდაპირ ნათარგმნს «სამთოს» = горный.

**სამატი** (ნ. ა.) დაგრეხილი თასმა, რომლითაც ურემს უღელზე ამაგრებენ.

**სამთიობო** სამ გუმბათიანი, სამ-თავი შენობა, უფრო ეკლესია.

**სამკლავე** (ფშ. რაჭიკ.) ნიდაყვიდან მაჯამდე ასაკვრელი ფოლადის ფიცარი, ამოღარული, ფარათ სახმარი ფარიკაობასა და ომში.

**სამოსახლო** მიწა კარ-მიდამოს გასაშენებლათ ვარგისი, საეზოვე, აგრეთვე მოსახლობა გლეხთა (იხ. И. Л. Горемыкинъ, Особ. прил. къ т. IX изд. 1903 г., т. II).

**სამტკიცი** (იმერ. ქარ.) წმინდა საცერი.

**სამყალი** (გურ.) აბრეშუმის სარტყელი, რამდენიმე ფათ წელზე შემოსარტყმელი.

**სამყოფო** (დ. პ.) ხევსურები ეტყვიან ქვეითა სართულის იმ ოთახს, სადაც უფრო ხშირათ იმყოფებიან, ვიდრე ზემო სართულის ოთახში, რომელსაც ჭერხოს ეძახიან, იხ. სადიაცო.

**სამცხვირ** (სვან. თ. ს.) კოშკებსა და ციხეებში სათოფურები, ამბრაზურა.

**სამჭიდობელი** (ნ. ა.) გრძელი და მოღრეკილი ჭოგრი, რომლითაც საძნე ურემს დააკრავენ ძნას, რომ არ დაიშალოს.

**სამჭრელო** (ნ. ა.) რაიმე მახვილი იარაღი, იხ. მჭრელი იარაღი.

**სანათხოვრო** (იმერ. ს. დ.) დროებით, დროებითი. «ბუგეულში, რიონზე, სანათხოვრო ხიდი გააკეთეს და გუშინწინ რიონმა ახიც მოიტაცა»... (ცნ. ფურ., 1905, № 2848).

**სანარწყული** (ქარ. რაჭიკ.) ადგილი ბოსელში, სადაც ნეხვს მიაგროვებენ.

**სანერგე** იხ. საჩქოლე. აგრეთვე ნერგათ გამოსადეგი ახალი მოზარდი ხე, იხ. დ. ჩუბ. ლექსიკ.

**სანიაზო** (ფშ. რაჭიკ.) სასურველი, სანატრელი.

**სანზალა** (ფშ. რაჭიკ.) წყალში მცხოვრები მწერია, მთის წყლებში იცის, კალმახი ჭამს.

**სანზლვა** მსუნაგათ ყლაპვა, ჩასანსლა, მსუნაგათ გადაყლაპა.

**საოლველი** (ძვ. ქარ.) სამოსელთა არშია, კრუჟევო.

**საპოხი** (ფშ. რაჭიკ.) ცხიმი ყოველნაირი.

**საჟური** (ფშ. რაჭიკ.) ერთი წყლის რუს შემდეგ (განით) გაკეთებული მეორე რუ. რაც წყალი პირველს რუს გასდის, იმის წასაყვანათ.

**ხარაკუნე** გურიაში ეძახიან ხის პატარა ზარას, რომელსაც ხბოს დ სხვა საქო-ნელს შეაბმენ ყელზე, რომ მწყემსს არ გაუჭირდეს ღრე-კლდეებში მათი ძებნა (ახალი დროება, 1906, № 6).

**ხარისა, ურჩუზი** (ა. ი.) ბნედა, падучая болѣзнь.

**ხარმა** (ქარ. კახური) ჭიდაობის ერთი ხერხთაგანი, იხ. კვანტი.

**ხარსამი** (ა. ი.) ერთ-გვარი ჭკუის შეშლაა.

**ხარნა** (ფშ. რაზიკ.) წყაროსთვის დადგმული გეჯი.

**ხარჩუტი** (ქარ. რაზიკ.) უვარგისი ხარი.

**ხარჯვალი** ბარკლის ზემო ნაწილი მუხლიდან თეძომდი.

**ხასაკლაო** დასაკლავი ადგილი, საქონლის სასაკლაო, საქონლის დასაკლავი ადგილი, скотобойня, бойня.

**ხასვარი** (ფშ. იბ.) წყალში მოდუღებული ქატო ძაღლების საჭმელათ.

**ხასველე** (ქარ. რაზიკ.) ღვინოს რომ ამორწყავენ, მყიდველს რასაც ზედ-მე-ტათ დაუსხამენ სათვალავს გარდა.

**ხასიკვდილე** (ნ. ა.) სიკვდილის ღირსი.

**ხასირხარი** (პ. მირ.) სისხლის სამართლისა, სასირხარი საქმე.

**ხასროლი იარაღი** თოფი, დამბაჩა დ სხვ., огнестрѣльное оружіе.

**ხასუტელა** (ფშ. რაზიკ.) წუწნელა, მცენ. თაფლოვანი.

**ხასუტკაც** (ვაჟ. ფშ.) მცენარეა.

**ხასუფთია** (ფშ. რაზიკ.) სეფის კვერი ან ხატში მისატანი ქადა-პურები.

**ხასწავლი** (აჭარ. ქობულეთ. — გურ. პ. მირ.) სკოლა, სასწავლებელი.

**ხატე** (იმერ.) საგანთა, ნივთთა გინა სხეულთა დამტევნელობა, вмѣстимость, объемъ.

**ხატევარა** (ჯ. ვაზ.) უბრალო ბალახია.

**ხატკბური** იხ. კეტრი.

**ხაუშვილო** მებატონის უფლება, რომლის ძალითაც უძეოთ გადასულ (ამოწ-ყვეტილ) ოჯახის სამკვიდრო, ე. ი. მამული, მოძრავი ქონება დ ქალი-შვილი ბატონის საკუთრებათ ხდებოდა.

**ხაფაფური** (ნ. ა.) სახლის სახურავსა დ კედელს შუა ცალიერი ადგილი.

**ხაფევი** (ფშ. რაზიკ.) ჭურჭლის პირში საცობი, იხ. თავსაცობი დ ცობოლი.

**ხაფეხვნო** (ხევს. ნ. ურ.) ალაგი, საცა ხალხი თავს მოიყრის, იხ. საფიფხვნო.

**ხაფიფხვნო** (ფშ. რაზიკ.) ერის შესაკრებელი ადგილი, ყრილობის ადგილი, იხ. საფეხვნო.

**ხაფნი** (ა. ი.) სისხლის გამოსაშვები ძარღვი ფეხში (ივერია, 1900).

**ხაფუხარი** (დ. პ.) ასე ეტყვიან ხევსურები მარტო ცერა-თითიან ხელთათმანს.

**ხაქარი** (ნ. ა.) გრძელი ტოგრი, რომელსაც პურის განიავების დროს ხმარობენ, რომ პური ბზეს არ გაჰყვეს.

**ხაღამორელე** (ქვემო იმერ.) ხაღამოს მოახლოვებისას.

**ხაღარი** იხ. კიოფი.

**საღვარე** (ფშ. რაზიკ.) წისქვილის ქვეშ ადგილი, სადაც ბორბლებიდან წყალი გადის.

**საყადელი** (გურ.) ზომა შეშისა, უდრის $1^{1}/_{2}$ საჟენს.

**საყანეული** (გურ.) ყანის ლალა.

**საყარი** (ქარ. რაზიკ.) ადგილი, სადაც ზაფხულში ნახირს დაჰყრიან დასასვენებლათ.

**საყენი** (ძვ.) უცხოთა შესაწყნარებელი, თავ-შესაფარი სახლი.

**საყუათო** (ნ. ა.) საჭმელზე იტყვიან, როცა შესარგოა ადამიანისათვის.

**საყუდი** (იმერ. ნ. ა.) საყუდი ან საწენური იმ ქვას ან ხეს ჰქვია, რომელსაც ძირს უდებენ ირწევანს, რუს. точка опоры.

**საყუჩი** (ფშ. რაზიკ.) საფარი.

**საშალი** (რაზიკ.) ქახრაკების მოსატრიალებელი იარაღი.

**საჩერნე** (ფშ. რაზიკ.) მუხლებს ქვემოთ ასაფერებელი ჯაჭვი.

**საჩქოლე** ადგილი, სადაც კარგი ჯიშის ხეების, ხეხილების, ვენახის და სხვ. გასამრავლებლათ რგვენ და მოაშენებენ ხოლმე პატარა ნერგებს, იხ. სანერგე.

**საცერელი** (ფშ. რაზიკ.) ცერზე გასაკეთებელი ლითონის რგოლი, ჩხუბში სახმარი.

**საცეხველა** (ქარ. რაზიკ.) თოხმახი.

**საცივი ქათამი** ან სხვა რამ ფრინველი, შემწვარი, მერე გაცივებული და ნიგვზის წვენში ჩაწყობილი.

**საცინი** დასაცინი, დაცინვა. «აუგი ყველა სენია, საცინით მოსარჩენია» (ხალხ. თქმულება).

**საწარბავი** (ფშ. რაზიკ.) დურგლების იარაღი.

**საწენური** (იმერ. ნ. ა.) იხ. საყუდი. პ. მირ. საწენურს ხსნის შუა დირეზე დასარჭობ ბოძათ (ივ., № 80, 1900).

**საწერელი** (იმერ. პ. მ.) დუდკო, ფრჩხილისა ავადმყოფობა.

**საწკვერტი** (იმერ. ნ. ა.) უნაგირს წინა ან უკანა ტახტზე თავისუფალი თასმები, ხურჯინის, ნაბდის და სხვ. მისაკრავათ.

**საჭვრეტი** (იმერ. პ. მ.) სანახავი, საცქირალი, სამზირალი, საჭვრეტში წასვლა.

**საჭიკი** (ხევს. რაზიკ.) მოსართავი ცხენისა.

**საჭირნიგე** (რაზიკ.) სანაგვე.

**საჭმო** (ფშ. რაზიკ.) რკო და წიწიბო ღორის საჭმელი.

**სახვიელა** (ფზ. რაზიკ.) წინდის სახვევი.

**სახელები საერო** ქართული, — ქ ა ლ ე ბ ი ს: ანქალა, არმინდა, აფელა, გუგუნია, გუნდო, გულსუნდა, გულქან, დედაქალა, ვარდო, ვარდოფინე, ზენო, თვალშვენიერი, თვალლამაზი, თინათინ, თინა, კაკალო, კაკუნილ, კოჭიბროლა, კუკუნილ, ლალება, მაქა, მეყუა, მეცვიყო, მზეთამზე, მზექალა, მზისდარა, მინდა, ნაგულა, ნათელა, ნამეტი, პირმთვარე, პირიმზე, როსკან, სათვით, ფოფალა, ქალინა, ქალიკმარა, ხვარამზე და სხვ. კ ა ც ე ბ ი ს: ავთან-

ღილ, ამანჩაყო, ალდგომელა, ბახვა, ბერუკა, გიგიტა, გოდერძი, დათუნა, ვარდენ, ვარძიგულა, თაყა, კაკო, კახაბერი, კიწი, ლომკაცი, მაგონა, მალხაზ, მამულა, მაციკუა, მგელა, ოტია, პაატა, რევაზ, ტურია, ქრისტესია, ქუვარს, ღვთისია, ღვთისავარ, ყაზმაქვა, შაქარა, ჭარო და სხვ.

**სახელმწიფო რჩევა** государственный совѣтъ.

**სახელმწიფო საბჭო** государственная дума, ქართულ გაზეთები კი სახ. საბჭოს მაგიერ «სახ. სათათბიროს» ხმარობენ. სათათბირო არაბულიდან შემოღებული თათრულშიც ხმარებული (თათბირ) სიტყვაა, ხოლო საბჭო ქართული. იგივე გაზეთები городская дума-ს ქალაქის საბჭოს უწოდებენ. რაკი სიტყვა дума საბჭოა, როცა თანასდევს სიტყვას городская-ს, საბჭოდვე უნდა დარჩეს მაშინაც, როს მას წინ უძღვის სიტყვა государственная.

**სახესავი** (ფშ. რაზიკ.) ქსლის საქსოვი იარაღი.

**სახიბი** (ნ. ა.) ორ-პოტიკა (ორ-კაპა) მოკრძო ხეს შეაბმენ საქონელს ყელზე, რომ ლობეზე ვერ გადახტეს ან არ გაძვრეს ყანის გასაფუჭებლათ.

**სახლის შეკრვა** (ქართ.) ბოიკოტი, სახლი შეუკრეს, ბოიკოტი გაუმართეს. «ბესოს სახლი შეუკრეს, ე. ი. აღარსათ უშვებდენ: არც სამეზობლოთ, არც სამოვარზე, აღარც ელაპარაკებოდენ, არც ჭირში და ლხინში ეკარებოდენ»... (ივ., 1904, № 110).

**სახმუწი** (ფშ. რაზიკ.) პირის მოსაკრავი.

**საჯარე** (ფშ. რაზიკ.) ხატში ხალხის დასასხდომი ადგილი.

**საჯაყი** (გურ.) სასირცხვო, მომჯაყა, შემარცხვინა.

**საჯი** (ა. ი.) ფალარათობა, საჭმლის მოუნელებლობა.

**საჯიხვე** (ფშ. რაზიკ.) ჯიხვების საცხოვრებელი ადგილი, მიუდგომელი კლდე.

**სერობ-სალმურთობა** (რაზიკ.) თავი და თავი დღეობები, ფშავლებისა ლაშარელეობა.

**სეფა** (გურ. იმერ.) ფარდული დიდ წვეულებისათვის სადილის ან ვახშმის მისართმევათ.

**სეფეთი** (იმერ. პ. მ.) [тур., перс. سپد или سپت *корзина*] დიდი სკივრი.

**სვილის ფერაი** (ფშ. რაზიკ.) შავგვრემანი.

**სიგრიგელა** (ფშ. რაზიკ.) ორონტრიალი, ჩხუბი.

**სიალნე** (ფშ. რაზიკ.) სიმართლე, სიალალ-მართლე.

**სილაღი** (გურ.) [арб. سلاح *оружiе*] იარაღი (საომარი).

**სიმცრო** სიმცირე, «სიმცროს ჩამოლმა გურია ბრძენს კარგათ უხსენებია» (ძველი თქმულება).

**სინდიოფალა** (ნ. ა.) გარეული ცხოველია, ვირ-თაგვის ოდენი, თეთრ-წითლათ ჭრელი; წიწილების მტერია.

**სირონი** (ქარ. გურ.) [< სინორი = тур. سنور *граница*] საზღვარი.

**სისვი** (ხევს. რაზიკ.) ხმალი. იმერ. გურ. ლურჯა ცხენი.

**სისონა** (ხევს. რაზიკ.) ყაპყაპი, ურიის მტრედი ფრინ., გურია და იმერეთში მამაკაცის სახელია.

**სისხამი დილა** იხ. უთენია დილა.

**სისხლის ბალახა** (ფშ. რაზიკ.) წყლულის წამალი ბალახია.

**სიტყვის საქცევი** (ქ. დ., გვ. 4) ენის მოქნილობა, оборотъ рѣчи.

**სკვარამი** (გურ. იმერ.) ქვესკნელი.

**სკვიაობა** (ფშ. რაზიკ.) ხტუნაობა კალიისა ან ფრთა მოტეხილი ფრინველისა.

**სკნირიარი** (ქ. დ.) «მუსტოფი».

**სლაქვა** (იმერ. გურ.) ტლეკა, ლოკვა (ივ., 1903, № 168).

**სლიკინი** (ნ. ა.) მოლიფულ რამეზე ცურვა.

**სმური** (ნ. ა.) სადღეგრძელო (ა. ყაზბეგი).

**სნეკვა** (ფშ. იმერ. რაზიკ.) მტკივანი ადგილი რო ფეთქს და თრთის.

**სოი** (გურ.) [тур. صور *сортъ*] ნაირი, ფასონი, მოდა, «ამ სოის ჩოხა უნდა შევაკერვინო», «იმ სოის ქილები მომწონს, იმ კაცს რომ უყიდია», «რა სოის ქარქაში გაგიკეთებინებია ხმლისთვის?», «დაიწყო... ახალი სოის დემოკრატიზმის ქადაგება...» (მოგზაური, 1905, № 32).

**სოკოები:** არყა (ა. ჭ.) მოდის ივნისში, თეთრი ფერის აქვს ზედა და ქვედა პირი, მწარეა, რძიანი, იჭმება. არყის სოკო (ფშ. რაზიკ.), არყი ისხამს და ამ სოკოსაგან ბურთებს თლიან. გუგულის ჟამი, წითელი სოკოა, ჟამებივით ამობრუნვით იცის ამოსვლა ნადირთ დანეხვილზე ტყეში. გუგულის ქუდი (ვ. ჭ.), წითელი სოკოა, პატარა ფეხი არა აქვს, ცუდია. გუდაფშუტა, მრგვალი სოკოა, ძალიან პატარა, გახმება და გულში მტვერივით გახდება ხოლმე, ფერათ თეთრია, დაჭრილს აყრიან ჭრილობაზე წამლათ. გადამრევა, წითელი ზურგი აქვს, თეთრი ქვედა პირი, ამის სიავკარგეს სახელიც გვიმტკიცებს, შხამიანია. გველის სოკო, შავი გული აქვს, მოთეთრო ზურგი, სილის სოკოს ძალიანა ჰგავს, შხამიანია. დათვის სოკო ანუ დათვი-მჩარა, ყველა სოკოზე დიდი იზრდება, სქელი ზედა პირი აქვს, მუქი ყვითელი ფერი ზედა და ქვედა პირისა, შხამიანია. ირმის ტუჩა (ფშ. რაზიკ.) შემოდგომაზე იცის ამოსვლა, ღრუბელსა ჰგავს. კალმახი სოკო, დამპალმა წიფელამ იცის, ერთათ რამდენიმე ამოვა და სულ შეიხურხლება ხე, რამდენიმე დღეს ძლებს, არა მგონია ამაზე უგემრიელესი სოკო კიდევ იყოს. კრიანტელი (ვ. ჭ.) მუქის ფერისაა, ცოტა მოყვითანო ზედა და ქვედა პირი აქვს, მსხვილი ფეხი, ძალიან კარგია, ურძეოა, იჭმება. კვერცის-გულა, ზედა და ქვედა პირი ყვითელი აქვს, იჭმება. მაჭკვნარა დამპალ ხის ძირზე ამოდის ჟგუფათ, წვრილი სოკოა, კარგია. მიქელა მთლათ ყვითელია, პატარა იზრდება, კარგია. მტრედო, ზედა პირი მოხუხო ფერი აქვს, ხოლო ქვედა—თეთრი, კარგია. მჭადო, ყვითელის ფერის ზედა პირი აქვს, ხოლო გული თეთრი, რძიანია, იჭმება. ნიყვი (ილ. ალხაზ.) მეფის სოკოს უწოდებენ, ქამაზე უფრო გემრიელია, მოდის მორიამობისთვესა და ენკენის-

თვეში, უფრო ვაკე ტყე უყვარს და მსუქან ადგილს არჩევს, მეტადრე თუ წვიმიანი ზამთარი დაუდგა, ძალიან ხარობს. ნიყვი სოკო, მიწიდან რომ თავს ამოჰყოფს, ჯერ თეთრათ ამოზურთდება, მეორე დღეს სკდება, ჯამი-ვით მრგვლათ გადიშლება და გულში ყვითელ-თავიანი სოკო გამოჩნდება ხოლმე, ძირს მოტეხავ, თეთრი აქვს, შიგ მარილს ჩაჰყრი, ხახვს ჩააჭრი და ნაკვერჩხალზე შეწვავ, როცა იწვის, წყალს ძლიერ ბევრს უშვებს (ივ., 1900, № 125). სილის სოკო (ვ. ქ.) სილაზე მოდის, ქვედა პირი შავი აქვს, ზედა პირი — თეთრი, კარგია. საჩეჩელა წვრილი სოკოა, ხუჯათ მო-დის, მთლად ყვითელია, კარგია. ფიჭვის სოკო შემოდგომაზე მოდის, მოყვითანო ფერისაა, კარგია. ფქვილო, მუქი მოფვითანო ფერისა აქვს ზედა და ქვედა პირი. ფქვილივით იფხვნება, კარგია. ქორა სოკო (ფშ. რაზიკ.) ქორაფი ისხამს, დიდრონი მსხვილი სოკოა, ჭამენ ფშავში, თუმცა გემო მაგდენათ არაფერი აქვს. ყოვთ-საცუარა, როცა დაბერდება, ფეხს რო დაადგამ, გასკდება და იქიდგან შავი ბოლი ამოაშუქებს. ქვეყნის-გულა (ვ. ქ.) მრგვალია, თეთრი; წამალია. ქამა სოკო, თეთრი ზურგი აქვს, დამპალის შვინდის ფერი ქვედა პირი აქვს, შემოდგომაზე მოდის, კარგია. შავ-ზურგა, შავი ზურგი და მოშავო ქვედა პირი აქვს, კარგია. შავ-ჩოხა, შავი ზურგი აქვს, თეთრი პირი, მწარეა, იჭმება. ძერუა, ნიგვზის ხე იბამს, განიერი სოკოა, თეთრის ფერისა, კარგია. წეროს-წვივა, მა-ღალი ფეხი იცის, შავი გული აქვს, რუხი ზურგი, ზედ ზურგზე გეგო-ნებათ მოთეთრო ფერფლი აყრიაო, კარგია. თ. რაზიკ. წერას-წყას ეშა-ხის, შემოდგომის ავდრიან ამინდზე იცის ამოსვლა ყამირზე, სადაც სასუ-ქია ბელტში ჩამკვდარიო. ჭყუპლა სოკო, გაზაფხულზე დამპალი წიფ-ლის ხე ანუ რცხილის ხე გამოიბამს ჯგუფათ, ფართე ფოთლიანს. ძა-ლიან გემრიელია, იჭმება. ხახვილო, ლურჯი ფერის ზედა პირი აქვს, თეთრი გული. კარგია. ხბოს-ინჩვრა (გურ.) სოკოა ერთ-ნაირი. ხრა-შუნა, მოთეთრო ზურგი აქვს, თეთრი გული, მწარეა, ურძეო, კარგია. — საზოგადოთ ყველა თხელი სოკო ძნელი სანდოა. ამასთანავე არ შეიძ-ლება, რომ სოფელში იელს ქვეშ რაგინდ კარგი სოკო ნახონ, საჭმელათ იხმარონ. ძალიან შხამიანათ მიაჩნიათ. უკეთუ სოფელში სოკომ აწყინა ვინმეს, მაშინვე ეცთებიან იმ სოკოს ფეხი იშოვნონ და აჭამონ ავად-მყოფს. სოკოს ფეხს ძალიან უებარ წამლათ თვლიან (ვ. ქ., ივერ., 1900, № 151).

**სოროცი წვიმა** (გურ. ტ. გ.) თხელს წვიმას ეტყვიან.

**სოხანე, სოხანო** (რაჭ. იმერ.) იატაკათ დატკეპნილი მიწა, ПОЛОТНО.

**სოხახი** (გურ. ტ. გ.) [араб. тур. صوقاق *улица*] ორ მოსაზღვრე ღობეს შუა დატოვებული ერთობ ვიწრო ადგილი, ვიწრო ორ-ღობე.

**სროლი** (იმერ. გურ.) მანძილი ორ აღნიშნულ ადგილს შუა. «ამ ერთ სროლ ადგილს მეც დავიმუშავებ», ე. ი. ამ მიწას ამ ადგილიდან იქამდე მეც და-

ვიმუშავებო. «ამ ერთ სროლში ესა და ეს დავთესე», ე. ი. აქედან იქამდე ეს და ეს დავთესეო:

**სუბრეტი** (გურ. ტ. გ.) ყმაწვილი გოგო, ჭკვიანი და მარჯვე.

**სუდა** (ა. ი.) ბევრი წყლის ხმა, ჭყურტი. საბას ლექსიკ. სუდა შვრიათ აქვს განმარტებული.

**სუთი** (იმერ.) ლომის დასაზელი, შეად. ჩოგანი.

**სულეთი** (ხევს. ნ. ურბ.) საიქიო.

**სულთა-კრება** (დ. პ.) ასე ეტყვიან ხევსურები მიცვალებულთა მოგონების დღეს.

**სულთუხის-ტარანი** (ფშ. რაზიკ.) ვარსკვლავი «სასწორი».

**სულიერება** მთავარი სული გონებითი ნამოქმედარისა, ნაწერისა და სხვ., духъ; კანონთა სულიერება, духъ законовъ, ე, ი. მთავარი სული კანონთა.

**სულ-მნთები, სულ-მ̣ნათი** (ძვ.) პოეტი.

**სულს ქვეშე** თქმა გულ-ახდილათ, გამოტეხით თქმა რამესი. «სულს ქვეშე რომ ვთქვათ, 140 მილიონიან ხალხს განა ბევრი მოგვეპოვება ამნაირი ნიჭი?» (ცნ. ფურ., 1904, № 2621).

**სულ-ხავი** (ნ. ა.) სულ-წასული, მოუთმენარი, გაუმაძღარი.

**სურნნელი** (ნ. ა.) ერთ-გვარი ავად-მყოფობა. დაჭყრის კაცს და თუ დროზე არ უწამლა, შეიძლება ცხვირი, ყურები ან ტუჩები სრულიათ მოაძროს.

**სურსუტი** (ვლ. ბზვ.) მოუთმენელი, სულ-წასული,

**სურუხი** (ნ. ა.) სხვილი ჯოხი, კეტი.

**სუხანდარა** (ა. ი.) სიმხურვალით რომ სისხლზე იყვანდეს.

**სწორ** ერთათ, «ვახშამი სწორ ვჭამეთ», ე. ი. ერთათ ვჭამეთ.

**სხარტი** (ნ. ა.) კანტი, წვრილი ტანადი.

**სხარტის ტანისა** (რაზიკ.) მოხდენილის ტანისა.

**სხლტე** სამოსახლოს ირგვლივ ლობეთ შემოვლებული ბუჩქნარ-ბარდი, живая изгородь.

## ტ.

**ტაბაკა-მხალი** (ქართ. რაზიკ.) მხალია.

**ტაბუცუნი** (გურ. ტ. გ.) მთელათ მოხარშული თევზი მარილ-წყალში.

**ტატლიბი** ის. **თათლიბი.**

**ტარბი** (ნ. ა.) კვირკვილი (скворецъ).

**ტარტალი** ყბედობა, იგივე რაც ტარტარი, ის. დ. ჩუბ-ლის ლექსიკონში.

**ტატანი** (ფშ. რაზიკ.) ცის-პირი, горизонтъ. ჩუბ. ხსნის: ვარსკვლავ მორბედი, რომელიც ლამე გამოჩდება და თანვე გაქრებაო.

**ტატ-ბერი** (ა. ი.) [арм. տատ *бабушка*, տատմայր *бабка*, *акушерка*, вульг. տատմէր] ბებია, მოურავი. акушерка, акушеръ. კარაბადინში არ არის მოხსენებული, მარტო ქალს ჰქვია ტატბერი, თუ ვაჟსაც. მგონი ორივეს უნდა

ნიშნავდეს, რადგანაც როდესაც ქალს შობა გაუჭირდებოდა, მწყემსებს იწვევდენ საშველათ უწინ და ეხლაც იწვევენ ქართლ-კახეთში, იხ. დედა-მანია.

**ტაფა** (ნ. ა.) ბუხრის ძირა ქვა, რომელზედაც ცეცხლი ინთება.

**ტაფობი** (ფშ. რაჭიკ.) ჩავარდნილი დაბალი ადგილი ტყეში, მაყვლიან ბალახიანი.

**ტახტი** (ნ. ა.) კოტა, უნაგირის წინა და უკანა ამაღლებული ნაწილები.

**ტელეფა** (სვანური) აივანი, პარმაღი, балконъ, корридоръ, იხ. პარმაღი.

**ტვლივი** (ქარ. რაჭიკ.) დიდი ხორციანი ძვალი.

**ტილ-ჩუტა** (ფშ. რაჭიკ.) სენია ერთ-გვარი, მომეტებულათ ფეხისა და ხელის გულებში დაემართებათ ხოლმე. შიგნით კან ქვეშ საშინელ ქავილს და წვას გრძნობს ადამიანი. წამლათ ხმარობენ: ნედლს თხილის ჯოხს მოჭრიან და ცეცხლში გაახურებენ და იმით დადაღავენ.

**ტინგიცა** (იმერ.)?

**ტისნა** (რაჭიკ.) (ჩილ-ჩაოტი?) მკბენრის მოშორება. ქარ. ფშ. ხილვა.

**ტიფსი** (ნ. ა.) წვრილი რამე.

**ტილუა** (ფშ. რაჭიკ.) ტილუნა. ქართლში შავ-შავი ბიჭი.

**ტიხარი** (ნ. ა.) თუ შენობის დაყოფა სურთ, ახალ კედლებს ამოიყვანენ შენობაშივე და მას ეწოდება ტიხარი. გამტიხრული, კედლით გაყოფილი. გამტიხრვა, კედლით გაყოფა.

**ტლეკვა** (გურ. იმერ.) ლოკვა.

**ტლიკინი** ჩქარა და უთავ-ბოლოთ ბევრის მოლაპარაკე.

**ტალიკ-ტალიკი ბიჭები** ახალ-გაზრდა, ჯან-მრთელნი და მარჯვე ბიჭები.

**ტლოკი** (ქარ. რაჭიკ.) ტიტველი კანჭი ან წვივი.

**ტმასნა** (ქარ. იმერ.) ძაფის თავებს რომ ერთმან-ეთს მიაგრეხენ. კიდევ: «რას ეტმასნები», რას ეკვრი, რომ არ უნდიხარ.

**ტმუკვა** (ფშ. რაჭიკ.) ხტომა, ტოკვა. ვირი ტმუკავს, როცა საკუდურს ამოხდებენ ხოლმე.

**ტოლუმ-ბაში** (ქართლ.) [тур. طلوم باشى *глава, начальникъ бурдюка*] თამადა.

**ტომსიკა** პატარა ტომარა.

**ტორვა** (ფშ. იმერ.) ხარბათ ჭამა, ყლაპვა.

**ტორი** (ფშ. იმერ. რაჭიკ.) საცემი რამე მუშტი, მიტორვა, მიტყეპა.

**ტოქი** (ნ. ა.) ქინი, ჯიბრი.

**ტრიამელი** (ნ. ა.) თვალ-უწვდენელი, გაშლილი ადგილი.

**ტრიკი** (ქარ. იმერ. რაჭიკ.) ფუში, სენია ერთ-გვარი.

**ტუაფე** (ნ. ა.) გორაკებით გარემოცული ადგილი, котловина.

**ტუნტული** (ქარ. იმერ. რაჭიკ.) სიარული უდროვო დროთ.

**ტუსტუსი** (ქარ. რაჭიკ.) ბავშვის სიარულზე იტყვიან.

**ტყიურა** (ფშ. რაჭიკ.) ზირა, იხ. სიტყვასთან კვლიავი.

**ტყლარჭვა** (ქარ. რაჭიკ.) თავის გამოდება, მედიდურობა, ღლარძვა.

## უ.

**უამაგო** (ქარ. რაზიკ.) ამაგ-დაუდებელი. უამაგო მამა არ იყოო.

**უბეური** (ქარ. რაზიკ.) კვადრატული, ოთხ-კუთხი. «ივერია» ერთ დროს ხმარობდა სპარსულს «ჩორსოს», ნამდვილი ძველი გამოთქმით «ჩაარსუ» [перс. چارسو *четырестороннiй*].

**უგაბი** (გურ. ტ. გ.) უშნო მიხრა-მოხრის ადამიანი.

**უზალიკი** (ჯ. ვაჟ.) უბრალო ბალახია.

**უთენია დილა** დილა ოდნავ გათენებული, იხ. სისხამი დილა.

**უთირ-მათარი** (ნ. ა.) გაბნეული, დავთრებ-არეული.

**უკანალი** (ნ. ა.) უკანა ნაწილი სხეულისა.

**უკარება** (ნ. ა.) მიუკარებელი ხასიათის მქონე.

**უკლისა** ადამიანი, რომელიც არაფერ შემთხვევას არ დაიკლებს.

**უკლონი** (ფშ. რაზიკ.) შავეთში მყოფნი გარდაცვალებულთა სულნი.

**უკმიახი** (ფშ. რაზიკ.) უკადრისი, თავ-მომწონე.

**უკმეხი** (ნ. ა.) ჯიუტი, გაუტეხელი.

**უკუნეთი** ადგილი, სადაც სიბნელეა დამკვიდრებული.

**უმარტისოთ** (ქარ. რაზიკ.) უდროვოთ.

**უმაქნისი** (ნ. ა.) გამოუსადეგარი, მოუხმარი.

**უნდომი** (გურ.) ცოტათი სნეული.

**უნასი** (ნ. ა.) ქვე-მძრომნი: გველი, ჯოჯო და სხვ.

**უნიათო** (ნ. ა.) უყუათო, ურგები, უძლური; ნიათ-გამოლეული, ძალა-გამოლეული, ყუათ-გამოლეული.

**უპუ** (გურ. კ. ე.) გამოძახილი, эхо.

**უჟმური** (გურ. ტ. გ.) ჭაობიან ადგილის ციება, малярія.

**ურა** ზნე-ხასიათ-მოუხეშელი კაცი, გაუხედნელი ცხენი.

**ურდუმი** (რაჭ. ნ. ა.) ბოსლის სარკმელი ნეხვის გადასაყრელათ.

**ურმეული** (ნ. ა.) ძნა დადგმული გრძლათ, ძელულ სახლივით.

**ურუღვიანი** (ხევს. რაზიკ.) ზავთიანი.

**ურძანი** (ფშ.) ჯაგის გვარის მცენარე.

**ურძენი** (ფშ. რაზიკ.) ერთ-ნაირი ხეა, თეთრ-ბურუსიანი ფოთოლი ასხია, წითელი ნაყოფი იცის, მთაში ჰგვარობს. ჯოხებათ ჭრიან, ნაყოფსა ჭამენ.

**უსაშველო** უსაშველოთ არის მისი საქმე, ისეა მისი საქმე, რომ ხსნა არსაიდან აქვს; «გადაწყვიტა პროლეტარიატის მიმხრობა, მისი გარესპუბლიკელება... და რესპუბლიკის უსაშველოთ გაზვიადებით»... (მოგზაური, 1905, № 18). აქ უსაშველო ნიშნავს მეტის-მეტს, «მეტის-მეტათ გაზვიადებით».

**უსახათო** (გურ. ტ. გ.) უძლური.

**უსიერი** (ნ. ა.) მიუდგომელი, ყრუ ადგილი, კაცის ფეხ-შეუდგმელი. უსიერი მთა გინდ ტყე.

**უხნიფერა** (ქართ. ან. ე-ხ) იხ. მაჭაცა.

**უსცვენს კოდარას** (გურ.) მცონარეთ დროს აცარებს, არაფერს აკეთებს.... «აგერ ერთი წელიწადია ვუსცვენ კოდარას» (ვ. ურუშაძე, ცნ. ფურ., 1905, № 2931).

**უსული** (გურ. ს. გ.) მუსიკაში ხმის დიდათ დაწევა, ინცერვალი.

**უცითარი** (ნ. ა.) უსირცხვილო, უნამუსო.

**ულზი** (ფშ. რაჭიკ.) აუგი. «ჩემს თავზე ულზის მოთქმასა ქირიმც მიუვა კარადა, ნუმც გაშარიდებს სიკვდილი ლამაზის მოუკლავადა».

**ულიმლამო** (ნ. ა.) უსიცოცხლო.

**უშცარი** (ფშ. რაჭიკ.) ზრმა.

**უჩუმალად** (იმერხეული, ნიკ. მარრი.) ჩუმჩუმათ, ჩუმჩუმობით.

**უჩუმრათ** (ქართლ. კახ. ჭ. გ.) ხმა გაკმენდილი, მდუმარეთ. «ხმა ვერ ამოილო დედა მელანიამ, უჩუმრათ მოართვა საყვარელ მეუღლეს თულუფი»... («სულის მისწრაფებანი»).

**უძლიები** ორსული. «ქართლის ცხოვრება», გვ. 47, ჭ. ჭ-ძის გამოცემა.

**უწვიმარა** (ნ. ა.) მუცლის ხორცი პირ-უცყვთა (საბა კლიავერს უწოდებს).

**უწმაწური** (ნ. ა.) უხამსი, ბინძური მოლაპარაკე.

**უხა** (ნ. ა.) მრგვალი და ხმელი ლავაში; ლხინში სულ ბოლოს მიიცანენ სუფრაზე.

**უჯრიკი** (გურ. ც. გ.) მოუხეშავი.

## ფ.

**ფა** ნაქსოვის კეცი ანუ მაგი, ორ-ფა, სამ-ფა, იხ. მაგი.

**ფაა** (ა. ი.) ასო ადამიანისა, органъ человѣка.

**ფათვათი გააქვს** (ქარ. რაჭიკ.) ზედ დაკანკალებს, ვინმეს სიყვარულით სულ თრთის.

**ფათური** ხელის რევა რამეში, საეგებიოთ ან უთავ-ბოლოთ ძებნა.

**ფათქა** (იმერ. ნ. ა.) ჭურჭელია, кружка.

**ფანდალა** (ნ. ა.) პირ-უცყვის სნეულება, მთვრალსავით დააწყებინებს ბარბაცს და ჰკლავს.

**ფანქარი** ფარანდაში.

**ფართი-ფურთი** (ნ. ა.) პაცარა საქმისათვის დიდი მზადება.

**ფარფაში** (ნ. ა.) უზრუნველათ, თავის-უფლათ სიარული.

**ფართხალი** (ნ. ა.) მიწაზე დაგდებული სულ-დგმულის მოძრაობა (თევზის, მომაკვდავ კაცის და სხვ.).

**ფართხუნი** (იმერ. ნ. ა.) ხმაურობა რბილის საგნისა, როცა მოიქნევენ, მაგ. ხალიჩისა, როცა გარეკვენ.

**ფარხაგი** (გურ. იმერ. ც. გ.) საკვირველი, მოულოდნელი, უმაგალითო სენსაციური, იხ. დ. ჩუბინ. ლექსიკონი.

**ფარხა** (ფშ. რაზიკ.) ჩამოგლეჯილ-ჩამოფლეთილი.

**ფარხები** (ფშ. რაზიკ.) კონკები, ძველ-ძველები.

**ფაფანაგი, ფაფანაკი** (ფშ. რაზიკ.) ქალების გარედან ჩასაცმელი ჩოხა, იმერ. და გურიაში კაცის ძველებურ თავსახურს ეძახიან.

**ფაფხური** შესაშინებლათ შეტევა, შეფახვა.

**ფაჟვე** (ნ. ა.) ზომაზე დიდი ტანისამოსი.

**ფაცხა** (ქათმის) იხ. საბძელი (ქათმის).

**ფეთხუმი** (ქართ. რაზიკ.) უსუფთაო ადამიანი; გაზვიადებული საქმიანობაც.

**ფელენგი** (გურ. ტ. გ.) ფელიუგის ანუ ნავის გასათრევათ ქვეშ ამოსადები ხე.

**ფელენჯი** (ა. ი.) ფელენჯის ქარი, ხენი დამგრეხელი (საბა), параличъ и сведенiе.

**ფელიკი** (რაჭ.) დაკლული ღორის ნახევარი, სიგრძისათ გაჭრილი.

**ფენთხი** (ნ. ა.) გვერდების ნაწილი, რომელიც ნეკნებით არ არის დაფარული.

**ფერვა** წმენდა [полировать], გავფერავ, გავწმენდავ.

**ფეხის გაცხება ჩემი, მისი და ამებრვე სხვ.** (გურ.) სიკვდილი (უეცარი) ჩემი, მისი და ამ. სხვ. «ფეხის გაცხება მისი, რა გამაგონა ეს?!»

**ფილაკოზი** (ა. ი.) ასე ეძახიან რაჭაში ქლიავისა და ალუ-ბლის ხის გამონაჟონ წებოს. წამლათაც იხმარება.

**ფინთიხი** (ნ. ა.) თოფის ტყვია.

**ფინჩხა** (გურ. იმერ.) გამომცხვარ პურეულის ან ღომის ნაფშვენი, ფხვნილი ნამცეცი. ზოგან «ფუნჩხას» ხმარობენ. «დაკრა ქვა და ფუნჩხათ (ფხვნილათ) გაუხადა თავი».

**ფიოლიო** (ჯ. ვაჟ.) უბრალო ბალახია.

**ფიორი** (იმერ. გურ.) ნამცეცი; ერთი ფიორი, ერთი ნამცეცი.

**ფიჭონი** ვარცლის ფიცარი.

**ფიც-ვეცხლი** (რაზიკ.) ფშავ-ხევსურეთში როცა ორი ვაჟ-კაცი დაძმობილდებოდა, არაყსა ან ღვინოში ვეცხლს ჩაფხეკდენ და ამას დალევდნენ. ამას შემდეგ ძმები ხდებოდენ და ღალატი ან ფიცის გატეხა შეუძლებელი ხდებოდა.

**ფიხონი** (ფშ. რაზიკ.) ლაყბობა, ყრილობა, ლაზლანდარობა.

**ფლიკვინი** (იმერ.) უხმოთ და თავ-დაჭერილი ტირილი.

**ფლოქვი** (იმერ. ნ. ა.) რქიანის საქონლისა და აქლემის ფეხი (ფლოქვი ორის ჩლიქისაგან შესდგება).

**ფონდიკა არ ეკიდება** (გურ. ტ. გ.) იტყვიან ისეთს კაცზე, რომელიც ბევრს შრომობს და ხეირს ვერ ეწევა, «გამრჯელი ძალიანია, მარა ფონდიკა არ ეკიდება»...

**ფოლი** (იმერ. ნ. ა.) ცხენის, ჯორის, ვირის ჩლიქი (ერთიანი).

**ფორჩიხი** ფოჩიხი, ადამიანის ცოდვილი. «მთელი დღე ფორჩიხობს ეს კაცი», ე. ი. მთელი დღე ცოდვილობს ეს კაციო.

**ფორჩხი** (გურ. ნ. ა.) ჯლებიანი შტო ხისა, მოჭრილი და ფოთლებ-ჩამოცლილი.

**ფრახი** უნამუსო დედა-კაცზე იტყვიან.

**ფრთქიალი** (ნ. ა.) (ფრთხიალი) ფრინველთა ფრენის ხმა.

**ფრჩხილა** (ნ. ა.) აჩაჩა ურმის ორ-პოტიკი ხე, რომლითაც ურემი უღელს უერთდება.

**ფუა** (ქართ.) სენი.

**ფუთფუთა** (ა. ი.) სინამაქი, александрійскій листъ.

**ფუნჩხა** იხ. **ფინჩხა.**

**ფუტი** (ნ. ა.) ფრინველთ ავად-მყოფობა, ძალიან გახდება და კვდება. ასეთ სნეულებით შეპყრობილს ფრინველს რომ თავი მოჭრათ, ორი ან სამი წვეთი სისხლი თუ გამოუა.

**ფშანტალი** (ფშ. რაზიკ.) ძალიან რბილი ქვაა. «მოამბეში» (1899, № 4) ლამპალ ქვას ეძახიან.

**ფშრუკვა** (რაზიკ.) ცომის ასვრემა ან ნაცრის აზელა.

**ფშუტური** შიგნით ცალიერი: «ფშუტური კერპის წინაშე მუხლ-მოდრეკილი იდგა» (მეგობარი, 1906, № 53, გვ. 3), გურულათ — ფშუტურაჲ. «ნიგოზი ფშუტურაჲ გამოდგა», ე. ი. ლენჭეპოს შიგნით გული არ ჰქონდა.

**ფხეკი,—კები** (ც. ფ.) მიწა მოკლებული ყოველ გვარ მცენარეულობას და იმავ დროს გამოფიტული. ფხეკათ უფრო ხშირათ ფერდობი ადგილები და მთის გვერდობი იგულისხმება.

**ფხლაკვნა** (ფშ. რაზიკ.) ხტომა, განძრევა, შეთამაშება.

**ფხოველი** (ქარ. რაზიკ.) ფხიანი, ძალიან ყოჩაღი, მარჯვე.

**ფხრე** (ფშ. რაზიკ.) კარლალალა.

**ფხუნება** (ფშ. რაზიკ.) მისხმა რისამე, მიფხუნება, მიწრინტება (იმერ. ფხურება).

## ქ.

**ქავი** (ხევს. ნ. ურბ.) ციხე, გალავანი.

**ქავ-ციხე** (ფშ. რაზიკ.) ციხე-გალავანი.

**ქალი-შვილი** (გურ. იმერ.) ახალ-გაზდა გაუთხოვარი ქალი, აგრეთვე ასულიც, როგორც დ. ჩუბინაშვილსაც აქვს. ანდაზა: «ქალი-შვილის კალთასაც შია».

**ქალტა** (იმერ.) იგივეა, რაც ქართა.

**ქამალაღო** (ფშ. რაზიკ.) მათარა, წყლის სასმელი, ირმის ფეხისაგან განაძრობი ტყავი.

**ქამბოხი** (რაჭ.) დადუღებული ტკბილი დამაჭრებამდე. ქამბოხი მოტკბო და ფუცხუნა სასმელია, იხ. საბას და ჩუბ-ის ლექსიკონებში «ღვინო».

**ქამიანი** (გურ. ტ. გ.) მოსველო.

**ქანთელა** (ნ. ა.) პირ-უტყვის სნეულება, ენა ატკივდება და ბოლოს სულაც მოწყდება.

**ქარაოცა** (გურ. იმერ. ტ. გ.) ადამიანი, რომელიც მცირე რამეს იწყენს ანუ მცირე რამეს შეიცხადებს; აგრეთვე აჩქარებული ხასიათის ადამიანი, სულ მცირე რამეს რომ გაიოცებს ანუ ირწმუნებს და გაიკვირვებს. იხ. მატაოცა.

**ქარაქუცა** (ქართ. რაზიკ.) ჭკუა მსუბუქი კაცი.

**ქარაშოთი** (ფშ. რაზიკ.) უცებ ამოვარდნილი ქარი.

**ქარბაქ** (სვან. თ. ს.) შემოზღუდული ადგილი საჯოგეში ნახირის დასამწყვდევათ, იხ. ქართა და ქალცა.

**ქართა** (იმერ. გურ.) ეზოსთან შემოღობილი ადგილი, ღამით საქონლის დასამწყვდევათ. იხ. ქალცა, ქარბაქ.

**ქართული: ეს რა ქართულია?** თქმა, ეს რა თქმაა? Это что за выраженіе? ეს კარგი ქართულია, ე. ი. ეს კარგი თქმაა ანუ კარგათ ნათქვამია.

**ქარ-მჭვალი** (აკ.) ორ-ქარს შუა, მჭვალათ გამკრავი ქარი, сквознякъ.

**ქარსალაობა** (ფშ. რაზიკ.) ზამთარში სუბუქათ ჩაცმა ან სიცივეში გაუფრთხილებლათ სიარული.

**ქარსაოცი** (რაზიკ.) მსუბუქი რამე. «ხა იხვია, ხა ბაციო, ახლა წმინდა სათებნი, არ მინდიხარ, არ წამოვალ, თვალში მექარსაოცები» (ხალხური).

**ქარჩი** (ფშ. რაზიკ.) რკინის იარაღი, მიწის სათხრელი, წერაქვი.

**ქასქასი** (რაზიკ.) ქაქანი სიცხისა ან დაღალვისაგან.

**ქასქანჯიელი** (რაზიკ.) ეშმაკი, მაცილი.

**ქაქანი** წყრომით და სხაპა-სხუპით ლაპარაკი.

**ქაჩაჩი** (იმერ. ნ. ა.) პირ-უცყვებს ფოლს ზემოთ ფეხი მოვიწროებული აქვთ და ამ ადგილს საოლავე ეწოდება; მას ზემოთ, სადაც საოლავე თავდება, პაცარა გამობერილი კორძი აქვთ (რომელიც უკან არის მოქცეული), იმას ეწოდება ქაჩაჩი.

**ქეთავათი** (გურ. ც. გ.) უცნაურა ჭირი გინა გაჭირვება ანუ სამწუხარო რამ.

**ქენქრეხი** ანჩხლი, კაპასი ქალი, იხ. თარნაკი.

**ქერის ხაცორი** (ფშ. რაზიკ.) ჯინჯილა ქერისა.

**ქეროზა** (რაზიკ.) ბელურას ჰგავს, ფრინველია. ხევსურები ქეროზას ეძახიან.

**ქეჩი** (ფშ. რაზიკ.) ცხვრის ფარის წინამძღოლი ვაცი.

**ქვა-მბილა** (ფშ. რაზიკ.) ძალიან რბილი ქვაა, ხელით იჭყლიცება.

**ქვე** (რაჭ. და ხევს.) უდრის იმერულს ქე-ს. იმერული: «ის კაცი ქე მოსულა». რაჭული: «იმ კაცს ქვე ვიცნობ». ხევსურული: «ქვე რა მეძინა, სიზმარი ქვე გადამლახეს» (ვაჟა ფშ., ივ., 1889, № 9).

**ქვერელე** (იმერ.) ცოცათი ქვემოთ.

**ქვეშ-ქვეშა** (ნ. ა.) გაიძვერა ჩუმი ეშმაკი.

**ქიმუნჯი** (ქარ. რაზიკ.) ნიდაყვის წაკვრა ან მუშცისა.

**ქინდრი** (ნ. ა.) კისერზე სიმსუქნისაგან კუზივით ამოსული მსხმო.

**ქინჩი** (იმერ. რაჭ. ნ. ა.) ქინჩხი; ქეჩო.

**ქირქილი** (გურ. იმერ.) ქარის, ნიავის გინდ სიოს ნელი ქროლა.

**ქირჯვა** (რაზიკ.) ძრახვა, ვინმეზე აუგის ლაპარაკი. იმერ. ქირდვა.

**ქიჩი** (ფშ. რაზიკ.) ქსლის საქსოვი, ფლის ნაწილია.

**ქიჩმაჩი დაქიჩმაჩებული** ?

**ქლესა** (ნ. ა.) ფლიდი, მაცუუარა, ფარისეველი.



 

**ქოთქოთი** (რაზიკ.) ხმაურობა, ხმა-მაღალი ლაპარაკი.
**ქოლვილი** (რაზიკ.) ჩასაქოლი (წყევლა) ან მწუხარე.
**ქორა** (ფშ. რაზიკ.) თეთრი ხარი.
**ქორთუხი** (გურ. ც. გ.) მოჭრილი და დასახევათ დამზადებული ხე.
**ქოქინი** (ნ. ა.) ქლოშინი, დაღალულთ სულ-თქმა (საბ. ქაქანი).
**ქოჩახი** (ფშ. რაზიკ.) ძველი, უხმარი ქოთანი.
**ქოჩოჩი** (რაზიკ.) სიმინდის ყვავილი.
**ქოჯღონი** (ვაჟ. ფშ.) კონა, გროვა.
**ქრამეხა** (ჯ. ვაზ.) მცენარე ფხალეულია.
**ქრისტეს ბალახა** (რაზიკ.) უღრან ხევებში ამოდის, გრძელი მსუქანი ფოთლები აქვს, არდი-გარდმო სრე და სრე გადასდევს. ფშავლებს წამთ, რომ ამ ბალახზე უცნაური ასოებით ქრისტეს ცირილი წერიაო.
**ქუბდია** (ფშ. რაზიკ.) ხის სამარილე თავ-სახურვიანი.
**ქუდ-მოხდილი** (რაზიკ.) შერცხვენილი, აუგიანი, ცაკიცხული.
**ქური** (ფშ. რაზიკ.) ბავშების მსუქანი გამობერილი ლოყა, იხ. პუყა.
**ქურცინა** (ფშ. რაზიკ.) თრითინა.
**ქში** ქათამს გადენიან ამ სიტყვით.

## ღ.

**ღადუნი** (ფშ. რაზიკ.) კატუნი, გარეული კატა.
**ღალბათი** (ც. ფ.) ?
**ღალღა** (რაზიკ.) бекасъ და არა ფრინველი ყვავის მსგავსი, галка, როგორც ამბობს დ. ჩუბ. Галка ჭილ-ყვავია [გურ. ცილ-ყვავი].
**ღამურა** (რაზიკ.) მათრობელა ბალახია.
**ღანილი** (გურ. ც. გ.) წვიმის ცოტა ხნით გადაღება, იღანილა, წვიმამ ცოტა ხნით გადაიღო.
**ღარდა** (გურ.) лощина.
**ღარ-კავი** ყავარსა და კედელს შიგნით კარნიზი.
**ღაფვა** (ნ. ა.) მომაკვდავის უკანასკნელ წამებში სულთქმა; სულს ღაფავს, სულს ლევს.
**ღაჯღ-ღაჯღი** (ფშ. რაზიკ.) ღაჯღ-ღაჯღა ბერი, ავ-ენა ბებერი დედაკაცი.
**ღბინი** (თუშ. დ. ხ.) ღიმილი. «ღბინა ქნა, კბილი აჩინა»...
**ღელე** (იმერ. გურ.) პაწაწინა მდინარე, ხოლო სხვა მნიშნველობა იხ. დ. ჩუბ. და საბ. ლექსიკონებში.
**ღენჭეპო** (იმერ. გურ.) ნიგვზის (კაკლის) გარეთა კანი გინა წენგო.
**ღეპეპი** (ქარ. რაზიკ.) ბალახის ღერო ახლათ ამოცანილი, ყლორტი.
**ღერძ-გალია** (ქარ. რაზიკ.) პატარა ღერძი, თვლებში უბრალოთ გაყრილი.
**ღეღელა** (რაზიკ.) გულ-გაღეღილი ან ტანისამოს-გახსნილი.
**ღეჭია** (იმერ. რაზიკ.) უგემურათ, ღეჭვით მოლაპარაკე, ნელ-ნელა.
**ღვარ-თქაფი** (რაზიკ.) ნიაღვარი, მოვარდნილი წვიმის წყალი.

**ღვარეალი** (ნ. ა.) რასაც მცელავი ერთ ჩავლაზე მოთიბავს, იმ მანძილს ჰქვია.

**ღვარძლა-ზალახი** (რაზიკ.) მცენარეა ღვარძლის მსგავსი.

**ღვერა** (რაზიკ.) ერთ ნავთევათ წალეზული გრძელი სვე სათიბში.

**ღვიძლი ენა** დედა ენა.

**ღივი** (ფშ. რაზიკ.) ღოლო.

**ღლაპი** (იმერ.) ჩჩვილი ბავში.

**ღმურძლი** (ქარ. რაზიკ.) დარგვალებული და მაგარი ხორცები კან ქვეშ.

**ღოკი** (ქარ. რაზიკ.) ჭირია ერთ-გვარი, ყელში გაუჩნდება ღორს და კამეჩს და ისე ჰკლავს.

**ღორთველა** (პ. მ.) ღორის სენი, წვრილ თეთრ კაკლებათ მოჩინარი (трихина?).

**ღოღო** (ქარ. რაზიკ.) თესლიდან ახლათ გამოსული ყლორტი. დ. ჩუბ. ლექსიკონში — კამეჩის ხბო.

**ღრაჭი** (იმერ. ნ. ა.) ღრანჭი, ქვედა ყბა. (საბა რომ ღრაჭს უწოდებს, იმას ხტილს (ხრტილს) ეძახიან).

**ღრიტინი** (ნ. ა.) მეტის მეტი თხოვნა, მუდარით თავის მობეზრება. ვღრიტინობ, მეღრიტინება, ვეღრიტინები.

**ღრუტუნი** (ტ. გ.) ღორისა და გოჭის.

**ღუდი** (მ. ჯ. ინგილ.) მოკბილული ნამგალი (სავაჭრო გზა, 1908, № 25, ფელეტ.).

**ღუდით მკა** (ფშ. რაზიკ.) უსათუოთ მკა ყანისა.

**ღურღორი, ღურღური** (რაზიკ.) მორევის ხმაურობა.

**ღურღუმელი** (რაზიკ.) მორევი, სადაც წყალი ტრიალებს და ღურღურით წყლის უფსკრულში ინთქმება.

## ყ.

**ყაზარჩუყი** (ნ. ა.) [тур. قبارجق *опухоль*] ავათ-მყოფობა პირ-უტყვისა. ქაჩაჩსაოლავეში დაჰყრის და ჩირქი სდის, мокрецъ.

**ყაბზობა** (იმერ. ნ. ა.) [арб. قبض *запоръ*] მუცელში შეკვრა.

**ყადანი** (ხევს.) ხარჯი, გადასახადი.

**ყალამო** (ნ. ა.) ბოხოხის ქუდის ძრო.

**ყალთამა** (ქარ. რაზიკ.) სენია, ქუნთრუშა, იმერ. კისერა.

**ყალიოთ** (გურ. ტ. გ.) რგვლათ მოხარშული ქათამი ხახვსა და მარილ-წყალში.

**ყამა** (გურ.) [тур. قمه *мечъ*] გურული სატევარი მრგვალ-წვერა.

**ყანდი** (ქარ. რაზიკ.) ზადი, ხეს ყანდი შეუვიდა, სიდამპლე შეეპარა.

**ყანდი** (ნ. ა.) ზიანი, დაყანდული, დაზიანებული, დამიზეზებული.

**ყანთარ-ქილა** (გურ.) თოფის წამლის საზომი, «წელის იარაღის» ერთი კუთვნილებათაგანი. დ. ჩუბინ. ლექსიკ. შეცდომით არის ახსნილი.

**ყანწი** (ფშ. რაზიკ.) გრძელი ყელი.

**ყაპყაცო** (ფშ. რაზიკ.) ხის მუხრუჭი, обручи, ან ცხრილის მოსაქსოვათ დათლილი წკეპლები.

**ყაპყი** (ფშ. რაჭიკ.) თხლათ დადებული თოვლი. იმერ. თოვლ-ჭყაპი.

**ყარღლო** (ფშ. რაჭიკ.) წვრილი სამარწყვე ხოკერი, ერთიანათ გამძვრალის ხის ქერქისა.

**ყარტი** (ფშ. რაჭიკ.) ჭვავის ნაზჯა. ჭვავს კი არ ლეწენ, წვრილათ შეკრულ ხელეურებს დიდ-ხანს აშრობენ, მერე ფიცარზე ცემენ, მარცვალი ცვივა დ ცალიერი ხელეური რჩება. მერე ამ ჩალას საზძლების სახურავათ ჰხმარობენ.

**ყასავათი** (რაჭიკ.) [арб. ܐܣܐܘ *печаль*] ყაირათი, დაზოგვა, ხელის მოჭერა.

**ყაყა** (ფშ. იმერ. რაჭიკ.) ფინთი, იმერ.-ქართლში ხიხიას ეძახიან.

**ყაშმიერობა** (გურ. ტ. გ.) დაცინვა, ირონია. «რას მეყაშმიერები?» რას დამცინი? უყაშმიერა, დასცინა. «რას ყაშმიერობ?» რას ირონიობ? Чего иронизируешь?

**ყაშყაში** (ვაჟ. ფშ.) ორბის ძახილი, კივილი.

**ყაშხალი** (თიმს.) ხავსი.

**ყაჭიჭორა** (რაჭიკ.) მხალია ერთ-გვარი.

**ყბის-ქცევა** (გურ.) მასხრობა. «კაი ბიჭია, ყბის-ქცევა რომ არ იცოდეს უმიზეზოთ»... რას მიქცევ ყბას?» ვითამ რას მემასხრებიო. მე ამას ყბას ვუქცევ, ვემასხრები.

**ყელის კავნი** (ფშ. რაჭიკ.) სასულე გარედან.

**ყელ-სახხამი** (ხევსურული) ყელ-სახვევი.

**ყელ-ფარღელა** (ფშ. რაჭიკ.) დათვზე ითქმის, ყელ-თეთრი რო იქნება.

**ყერყეჩი** (გურ.) შტერი, გამაყერყეჩა, გამაშტერა, გავყერყეჩდი, გავშტერდი.

**ყვაჭიჭა** (იმერ. გურ.) [<ღვაჭიჭა] ბაყაყი (წყლისა).

**ყვინთვა** თვლემა, წყალში ჩაყურყუმალება. ვყვინთავ, ყვინთავ, ყვინთავს. ჩაყვინთა, ჩათვლიმა, წყალში ჩაყურყუმელდა.

**ყვირალობა** (გურ. ტ. გ.) მამალ ირმისაგან რაყიფის გამოწვევა საბრძოლველათ.

**ყვირილობა** (ფშ. რაჭიკ.) დრო, ენკენის-თვის ნახევრიდან იწყება დ ღვინობისთვემდე გასტანს, როცა ხარი-ირემი ყვირის დ ფურებს ეძებს.

**ყივანა-ხველა** (რაჭიკ.) სენია ერთ-გვარი, ძლიერი ხველება იცის, ბალღებს შეხვდება ხოლმე, коклюшъ.

**ყინტრაობა** (ფშ. რაჭიკ.) შინაურ ცხოველების თამაშობა.

**ყინტრის ყივა** (ფშ. რაჭიკ.) მცენარეა, ყინტორას ან ხიფხოლას ლეპები.

**ყინჩვა** (გურ.) დაგრძელება, გაყინჩული, დაგრძელებული.

**ყინჩი** (ფშ. რაჭიკ.) ლამაზი, შვენიერი.

**ყირანჭა** (ფშ. რაჭიკ.) საჭმლის ჩასასვლელი მილი ყელში.

**ყიფალი, აქალი, ზაზილიყი** (ა. ი.) სამი სისხლის გამოსაშვები ძარღვი ხელში.

**ყიფი** (ნ. ა.) ფიცხი, ადვილი გასატეხი. მაგ. ბზა ყიფია, მუხა კი ძარღვიანი.

**ყიყვი** (ნ. ა.) ჩიყვი, გამობერილი ყელი ჩიჩახვივით, ავად-მყოფობაა, ვინъ.

**ყიჭალა** (ფშ. რაზიკ.) ჩხიკვი.

**ყორაო** (ნ. ა.) კოწახურის ან ტყემლის მჟავე საწებელი.

**ყოტი** (ფშ. რაზიკ.) ბაყაყი.

**ყოჩი** (ფშ. რაზიკ.) დაუკოდავი მამალი ცხვარი. დაკოდილს ჭედილა ჰქვია.

**ყრანტი** (ფშ. რაზიკ.) ყაყრანტო.

**ყუნცული** (გურ.) დიდხანს და უნაყოფოთ მოცდა. «...დამიბარა მოიო (მოდიო), მიველი და შინ არ დამხვდა. ვუყუნცულე, ვუყუნცულე; არ მოვიდა, მომწყინდა და დავბრუნდი ჩემსას». დ. ჩუბინაშ. «სამ-ურმეულ ძნათ» აქვს გან-მარტებული, იხ. ყურყუტი.

**ყურიანა** (ლეჩხ. პ. მ.) ბათმანის ნახევარი.

**ყურმელა** (ფშ. რაზიკ.) ორ-თავა მწერია, ყურში თუ ჩაუძვრა ადამიანს, ადვილათ აღარ გამოვა.

**ყურყუტი** მოცდა, იხ. ყუნცული.

## შ.

**შავეთი** (რაზიკ.) საზოგადოთ «უკლოთ» სამყოფი ქვეყანა, სადაც ამ სოფლით გასულნი ბინადრობენ. ჯოჯოხეთი და სამოთხე ხალხს არა აქვს გაყოფილი ამ სიტყვაში, რა კი კაცი მოკვდება, ფშაველისთვის სულ ერთია ჯოჯოხეთშია თუ სამოთხეში, იმის რწმენით სული შავეთშია და იგივე მოთხოვნილებანი აქვს, რაც აქ ცოცხალს ჰქონდა. ჯოჯოხეთი და სამოთხე ქრისტიანობამ ასწავლა.

**შავი მსხალი** (ქარ. რაზიკ.) «თავრიზულსაც» ეძახიან, შვენიერი ზამთრის მსხალია.

**შავ-კაპიტო** (რაზიკ.) შავი, ტკბილი ყურძენია.

**შავ-კოლომანი** (გურ. ტ. გ.) მეტათ მქისი, ერთობ გულ-პილწი ადამიანი.

**შაკუთება** (ფშ. რაზიკ.) შედედება, სისხლი ან რძე.

**შალბაში** (ნ. ა.) საძოვრის გადასახადი, საბალახო (ნიკ. ურბ.). «საბალახ» როგორც იურიდიულ ტერმინი იხმარება ერევნის და განჯის გუბერნიების მაჰმადიანთა და სომხებშიაც.

**შალდამი** (გურ. ტ. გ.) შამბი.

**შალდაყიანი** (ფშ. რაზიკ.) მაღალ, გაუვალ ბალახით დაფარული ადგილი.

**შანგლვა** (მ. ჯ. ინგილ.) ბალახის შანგლვა ნამგლითა, მოთიბვა (სავაჭრო გზა, 1908, № 25).

**შაპრი** (ქარ. რაზიკ.) შაპრს დაბერებულ მწვანილს ეძახიან, რომელიც საჭმელათ აღარ ვარგა, ან მხალი. ჩუბ. და საბას მცენარეთ უწერია.

**შარავანი** (ნ. ა.) ზანტი, ნელი, ზარმაცი. პირ-უტყვზე იტყვიან.

**შარა-ხვეტია** უსაქმოთ მოსიარულე ქალი.

**შართხა-ბურთხა** (ფშ. რაზიკ.) რომელიც არას დასდევს კოხტაობას, თავის სილამაზეს და უბრალოთ იცვამს.

**შარის აკრეფა** (ნ. ა.) შარიანობა, შარის მოდება, მიზეზის ძიება.

**შარნა** ნივთი საცოლოს რომ საქმრო მიუტანს დასანიშნავათ. დაშარნა, დანიშნა. სვანურათ «შარნი» მძივს ნიშნავს.

**შაფქური** (ა. ი.) [перс. شبکوری *куриная слѣпота*] აკური, куриная слѣпота, ავკური.

**შახმუხი** (ქარ. რაზიკ.) იხ. შართხა.

**შე** (ფშ. რაზიკ.) ქსლის ჩასაბმელი ძაფი.

**შეთავება** (იმერ. პ. მ.) შესრულება; შევითავე ლოცვა.

**შეთე-მუჭა** (ნ. ა.) ახირებული, გიჟ-მაჟი, ბრიყვ-თამამი.

**შეთვალება** (იმერ. რაზიკ.) ყურძენი ან ხილი, რო ახლათ მწიფებას დაიწყებს, იტყვიან, შეთვალდაო, შეთვალებულიაო.

**შეთვალიერება** (რაზიკ.) დაზვერვა, დათვალიერება.

**შეთქვირება** (ქარ. რაზიკ.) ქალი რო ახლათ ასაკში მოდის და ძუძუ-მკერდი ევსება ან საქონელი რო გასუქებას იწყებს.

**შეთოქროვება** (რაზიკ.) გაჭენებულ ცხენებს და მხედრებს რომ უცებ შეაკრთობს რამე და შედგებიან.

**შეკვიწიალება** (ც. ფ.) შეფხაკურება, «შეკვიწიალდა ჩემი ჯორივით».

**შეკირცხვა** (ლეჩხ. პ. მ.) იხ. შელარძაყინება.

**შელარძაყინება** (რაჭ. პ. მ.) სახლის შენობის მოყრა ისე, რომ დახურვადა აკლდეს.

**შემოქიქინება ნიავისა** ბიბინი ნიავისა.

**შეპრენჭილი** შერეული, შერეკილი.

**შეფურჩვნა** (ქარ. რაზიკ.) ვაზისათვის უვარგის ტოტების და რქების შერთმევა.

**შეფუცხუნება** (იმერ.) შეშფოთება. «ძლიერ შეაფუცხუნა წერილმა... ან ამდა-ამ კაცმა»...

**შექარაფება** (გურ. ტ. გ.) ტვირთის შემსუბუქება.

**შეხანწლვა, შეხანწლული** ნაჩქარევათ შეთითხნვა, ნაჩქარევათ შეთითხნული.

**შეჯოშვა** (გურ. ტ. გ.) წვერ-ულვაშის პირველათ ამოსვლა; შეიჯოშა, წვერ-ულვაში ამოუვიდა (პირველათ), შეჯოშვილი, წვერ-უევაშ ახალ(პირველათ)-ამოსული.

**შვინდა-წალა** (ფშ. რაზიკ.) ხე, შვინდის მსგავსი.

**შიბზიკი** (იმერ.) ახალ-გაზდა კაცი ან ქალი, რომელიც გადაჭარბებულათ იჯგიმება.

**შილაობა** (ნ. ა.) უსაფუძვლო, დაუსრულებელი კამათი (იხ. საბ. ლექსიკ. «შილი«).

**შილინდი** (ფშ. რაზიკ.) თოფების ერთათ სროლა, залпъ, გურიაში «წკაპათ სროლას» იტყვიან [შეად. საბას ლექსიკონში შილინგი].

**შიმელა** (ფშ. რაზიკ.) ახალ-მოზარდი ხე.

**შინში** (ფშ. რაზიკ.) დეი-და-შვილი,

**შილ-შავი** (ფშ. რაზიკ.) პატარა მთის მცენარეა, შავათ მწიფდება მარიობის-

თვეში, გემო კვრინჩხს უგავს, ბალახებში არა სჩანს ხოლმე, черника. გურ. იმერ. — მოცვი.

**შირბულათ** (გურ. ც. გ.) მარილ-წყალში ჩათქვეფილი და მოხარშული კვერცხი.

**შოლტა** (ფშ. რაზიკ.) გუდა გაუყვლეფელის ტყავისა, იხ. თიკრუნი.

**შორელე** (იმერ.) შორი-ახლო, ცოტათი შორს.

**შტიმვა** (თვალისა) თვალის ქაჩვა, თვალის ბრიალი.

**შუა-ხაზი** (ნ. ა.) ტირე (тире).

**შუპუა** (ფშ. რაზიკ.) მცენ. საჭმელია, ღერსა ფცქვნიან და ისე ჭამენ.

**შუქი ჩაკრიფა მზისაო** (ხევს. ნ. ურბ.), ე. ი. მიიცვალაო. «ღმერთო რა დიდი ბრალია სიკვდილი კაის ყმისაო... მინდიამ შელმაიშვილმა შუქი ჩაკრიფა მზისაო».

**შხანკოლა** (იმერ.) მეტათ მწარე, შხამიანი მწარე ბალახია.

**შხამა** (ფშ. რაზიკ.) უცუნა, შხამიანი მცენარეა.

**შხაპუნა** (გურ.) დიდი წვიმა, იხ. ჟაპუნა. წვიმა მოდის შხაპუნა, ძლივს გადურჩა პაპუნა, ცხელი ლომი ვერ იშოვნა, ცივი ჩააყლაპუნა» (ხალხური).

**შხივი** (იმერ.) მდინარის ის ადგილი, სადაც წყალი ისე გადადის, რომ ხმა «შხ-შხ» ისმის (ივ., 1887, № 57).

**შხუნა** (ა. გ.) ბუჩქნარი, უფრო ხშირათ ეკალ-ბარდიანი.

## ჩ.

**ჩაბიტება** (გურ. ც. გ.) იხ. გაბიცება.

**ჩაბრასტი** (ნ. ა.) [перс. چپ راست *застежка*] ღილი.

**ჩაბყირება** (ქარ. რაზიკ.) ბევრი ტირილით ან სიცილით რომ ხმა ჩაუწყდება ბავშს.

**ჩაბულბულება** (იმერ. პ. მ.) ზეპირათ დასწავლა აზრიანათ.

**ჩაირი** (რაზიკ.) [тур. چاير *луг*] საქონლის საძოვარი, ცარიელი ადგილი. აჭარლები [გურულებიც] იტყვიან, «ცხენი დავაჩაირეო», ე. ი. ცხენი საბალახოთ დავაბით.

**ჩაკაჭკაჭება** (ქარ. პ. მირ.) ზეპირათ დასწავლა უაზროთ, зубреніе. ჩააკაჭკაჭა, ზეპირათ თქვა უაზროთ.

**ჩაკიპვა** (იმერ.) ლამაზათ და შეხამებით ჩამოკიდება რამდენიმე რამესი ერთათ. ჩაკიპული, ჩამოკიდებული. «...იარაღთ ჩაკიპულება, ცქვიტი, ფეხ-მარდი ცხენიო»... (ხალხური ლექსი.).

**ჩაკუმლება** (ქარ. რაზიკ.) ჩაფხვნა. მჭადი ჩაიკუმლა დოში.

**ჩალილიკურება** (ფშ. რაზიკ.) სტვირის ჩაკაკანება.

**ჩამოსწვრივ** (პ. მ.) ძირს დაყოლებით, «სადა იგი არს ჩამოსწვრივ ძირი მისი» (თეიმ. ბატ.), вертикально.

**ჩამური** (გურ.) ლომის საცეხველი, წულის ჩამური იგივეა.

**ჩარუყება** (ფშ. რაზიკ.) უპატრონოთ ჩახეტება სადმე, მაგ. ცხენისა.

**ჩარჩი** (ფშ. რაზიკ.) თოფიდგან მონძის ამოსალები ხრახნილი.
**ჩასპანდი** (ნ. ა.) ჩასხმული, მაგარი და მკვირცხლი კაცი.
**ჩაქუხა** (გურ.) ჩანჩქერი.
**ჩაჩიცება** (გურ. ც. გ.) სხვას რომ ხელში ჩაუდვა რამე და მასვე შენი ხელით ხელი მოაჭირებინო; ჩაუჩიცა ხელში, ჩაუდვა ხელში და მასვე ხელი მოაჭერიაო.
**ჩაჩიხვა** (გურ. გაზ. «სხივი») ჩახერგვა, ჩამწყვდევა, მტრის წინ გზაზე ბარიკადის აგება. ჩაჩიხული, ჩახერგილი, ჩამწყვდეული.
**ჩაჭიჭმახურება** (ფშ. რაზიკ.) თამაშობაში ფეხების ხლართვა.
**ჩახინცვა** (ფშ. რაზიკ.) საჭმელში ბევრი პურის ჩაყრა.
**ჩახურვილა** (ფშ. რაზიკ.) ჭიმბური ცხელი პური ერბოში ჩაყრილი.
**ჩეგერა** (ფშ. რაზიკ.) ობლათ დარჩენილი დათვის ბელი.
**ჩემო ყველავ** (ა. ყ.) უუსაყვარელეს არსებაზე იტყვიან.
**ჩია** (კ. ყ.) ერთობ პატარა. ჩია-კაცი, პაწაწა ტანის კაცი.
**ჩიბაკონა** (ფშ. რაზიკ.) ტანად დაბალი კაცი.
**ჩითა** (ქარ. რაზიკ.) ღაზლის სქელი წინდა, ორ-პირათ მოქსოვილი, თუშები ფეხზე იცმენ.
**ჩიკა** (ხევს. რაზიკ.) სკამი.
**ჩიკანკალა** (იმერ. პ. მ.) პატარა და საწყალი.
**ჩიკორი** (ქართ. რაზიკ.) ბზრიალა.
**ჩილა** (ფშ. რაზიკ.) პატრუქი.
**ჩინდარი** (იმერ. ნ. ა.) გრძელი და მაგარი ეკალი.
**ჩინჩილი** (ნ. ა.) ცხოველთა-ჩანჩალი, ადამიანთა სუსტი სირბილი.
**ჩინურა** (რაზიკ.) თეთრი ყურძენი.
**ჩინჩლო** (ფშ. რაზიკ.) მამლის ბიბილო.
**ჩინჩხალი** (გურ. იმერ.) ნაპერწკლები, წინწკლები, რომელსაც თავი ღვინო ისვრის, იხ. წინწკლი.
**ჩირეხი** იხ. მკვარი.
**ჩიტ-თავა** (იმერ.) მხალია, ხახვივით ძირი იცის, იჭმება.
**ჩიტის კურტუმა** (ქარ. რაზიკ.) მცენარეა.
**ჩიქჩიქი** ძუნძული, პირ-უტყვის უფრო, ვიდრე ადამიანის.
**ჩიჩქვის ბალახი** (ჯ. ვაზ.) ბალახი ჩიჩქვის (ჩრჩილის) გასაწყვეტათ.
**ჩიხი** (გურ. ნ. ნ.) ხერგი, ბარიკადა, იხ. ჩაჩიხვა.
**ჩოგანი** (იმერ. პ. მ.) ლომის ქაფის მოსახდელი და დასაგები [ლომის ქაფის მოსახდელს და დასაგებს გურულათ ლაფერა ქვია, ჩოგანი ლომის საზელია].
**ჩოდარი** (ნ. ა.) პირ-უტყვთ მოვაჭრე, თათრული სიტყვაა.
**ჩოთირი** თაკილი. საჩოთირო, სათაკილო; მეჩოთირება, მეთაკილება.
**ჩოკი** (ფშ. რაზიკ.) ვირი, სახედარი. ბრიყვი კაცი.
**ჩორბი** (ფშ. რაზიკ.) ტუჩი, ჩიჩვირი.
**ჩორთვა** (ნ. ა.) მოჩორთვა, გვერდზე მოქცევა, მოგრეხვა (მაგ. ფეხსაცმელისა).

**ჩოცი** (იმერ. პ. მ.) ნაცრის ასალები პაწია ნიჩაბსავით, ხის იქნება.

**ჩოფურა** (ქარ. რაზიკ.) ყვავილისაგან დაკენკილი.

**ჩოყი** (რაზიკ.) მაღლა აზრდილი უშნოთ, აჩოყილი.

**ჩრაქვი** (ფშ. რაზიკ.) არაყის ქერქი გარედან აყრილი, მთაში მკვარის მაგივრათ ჰხმარობენ.

**ჩრია** (იმერ. პ. მ.) მჩაცე.

**ჩქიფი** (გურ. აჭარ.) ჩანგალი. დანა-ჩქიფი, დანა-ჩანგალი. ძველებური მნიშვნელობა იხ. ჩუბ. ლექსიკ.

**ჩქერი** (ფშ. რაზიკ.) მდინარე წყლის დაქანებული ადგილი.

**ჩქეფი** ღვინო ფეხში ამოლებული, ჭაჭაზე დაყენებლათ.

**ჩქრო** (ფშ. რაზიკ.) ჩქროება, შორიდან ვითომ ნაცნობი ხმა მოესმას, ხმის მოჩვენება: «ვითომ შენი ხმა მეჩქროვა, დანახვა მომეწყურაო»... (ზაჩანა).

**ჩუთქი თუ ქანა ზაღარა** (ფშ. რაზიკ.) ლუწი თუ კენტი.

**ჩუკვა** (ფშ. რაზიკ.) ქექვა ჯოხით, უხეიროთ თხრა.

**ჩუქვა** იჩუქება, როცა ცეცხლი არ ეკიდება კარგათ შეშას, ჩუქავს, იჩუქებაო იტყვიან.

**ჩურჩუცი** მოსულელო.

**ჩუცი** (ნ. ა.) ცალიერი, დაჩუცვა მაგ. გაზერილი ტიკის ჲ სხვ.

**ჩუჩხური** (ნ. ა.) ჯოხით ან სხვა რითიმე ცეცხლის სწორება.

**ჩხრიალა** (ხევს. რაზიკ.) ჩხართვი, ფრინველია.

**ჩხერკი** (გურ.) წყლისაგან მიყრილ-მოყრილი ხის შტოები ჲ სხვა რამ ნამსხვრევები.

**ჩხვერვა** (ფშ. რაზიკ.) ხარი იჩხვერება რქებითა.

**ჩხიკვა-მხალა** (იმერ. პ. მ.) მხალია.

**ჩხინკორა** ღორის განავალი.

**ჩხოტვა** (გურ.) ხის ფოთლის კრეფვა, მოჩხოტვა, ხის ფოთლის მოკრეფა.

**ჩხუტი** (ფშ. რაზიკ.) სადღვებელი ზეზე დასადგმელი.

## ც.

**ცალ-პირი განჩინება** (გურ.) სამსჯავროსაგან დადგენილი განჩინება მოპასუხის დაუსწრებლათ, заочное рѣшеніе.

**ცანცარი, ცანცარა** ქნევა, თავ-ცანცარა თავის-ქნევია.

**ცას წავალა** (ფშ. რაზიკ.) ტოროლა ფრინველისთვის ფშავლები იტყვიან, ტოროლა რო მაღლა-მაღლა წავა გალობით, ის ამბობსო: «ცას წავალ! ცას წავალ! ცას წავალ!» მერე ისევ დაეშვებაო: «ვტყუი! ვტყუი, ვტყუიო!»

**ცბუნება** (გურ.) смущеніе, აცბა, შეცბა, смутился, მაცბუნებს, смущаетъ меня, გაცბუნებს, смущаетъ тебя, ამცბარი, შემცბარი смущенный.

**ცევა** (პ. მ.) იხ. გორიცა.

**ცენდარი** (ფშ. რაზიკ.) მოჭრილი ხის გამომხმარი ძირი.

**ცერევაჭი** (ქარ. რაზიკ.) ცერევატი გახდა, ისე შეკრთა, რომ გონება და აზროვნება სრულიათ დაჰკარგა.

**ცეროდინა** (ფშ. რაზიკ.) ცერის ტოლა კაცი.

**ცერული** (ნ. ა.) ცეკვის დროს ცერებზე დგომა.

**ციატი** (ნ. ა.) ღია ფერი.

**ციბალი** (ფშ. რაზიკ.) ცუდი კაცი. მარტო თავის ჩაცმა-დახურვაზე მზრუნველი.

**ცივი ხმა** საცოდაობით შემზარავი ხმა. «რა ცივი ხმით ჰკივა (ჰკივის) ის საცოდავი ქალი».

**ცინტა** (ფშ. რაზიკ.) სურდო.

**ცირცული** (ვაჟ. ფშ.) მჭონავი, მცენარეა.

**ცის-კიდური** ჰორიზონტი, იხ. ცის-პირა.

**ცის პირა** (ფშ. რაზიკ.) ტატანი, горизонтъ, იხ. ცის-კიდური.

**ციცუნა** (ფშ. რაზიკ.) დგნალის ყვავილი.

**ცლანგი** (ნ. ა.) ფუქსავატი. დაუდგრომელი, რომელიც ყველგან ეჩხირება და გაკეთების მაგივრათ საქმეს ცარავს.

**ცლინგური** (ფშ. რაზიკ.) ხელიდან გასხლტომა.

**ცობოლი** ბოთლების თავსაცობი, პრობკა, იხ. საფევი.

**ცოლოური** ცოლის სამშობლო სოფელი გინდ ქალაქი. «ცოლოურსა მივდიოდი, მივითლიდი ატამსაო, აქეთობას მოვდიოდი, მოვიკრებდი ნათლსაო» (ხალხური).

**ცოცობა** (ნ. ა.) შეუკავებელი ვნებათა ღელვა. ცოცობა მოსდის, ცოცობა ემართება.

**ცრევა** (ფშ. რაზიკ.) დრო ცხვრის მოწველისა.

**ცუგრუმელა** (ფშ. იმერ. რაზიკ.) საალერსო სიტყვა ბავშთათვის, პატარა პირის მქონებელი ლამაზი.

**ცუკია** (ნ. ა.-მ.) ერქვა მეტ-სახელათ დავით რექტორს ალექსიძე-მესხიშვილს, ნიშნავს მომხიბლავს, ლამაზათ და კოხტათ ჩაცმულს.

**ცულ-ქარჩი** (ფშ. რაზიკ.) მიწის სათხრელი იარაღი, ცალი პირი ცულის მსგავსი აქვს და ცალი წერაქვისა.

**ცქვიტი** (ფშ. რაზიკ.) მარდი, ამ აზრითვე ხმარობენ გურია-იმერეთშიაც.

**ცქვრიანი, სინდიოფალა** (ნ. ა.) ქართლ-კახეთში დედოფალას ეძახიან.

**ცხემლა** (ფშ. რაზიკ.) საქსოვი იარაღი, რაზედაც ძაფს გააბამენ და ქსელში გააქვთ და გამოაქვთ. გურიაში ცხემლას «რცხმელას», «რცხილას» ეძახიან.

**ცხემლაიში** (გურ.) გურული დიდი საცეკვარი.

**ცხვენი** (იმერ. გურ.) სახლის ჭერსა და სახურავს შუა ადგილი, რომელსაც დასავლეთ საქართველოში ავეჯთა და ჭირნახულის შესანახავათ ხმარობენ.

**ცხვირის სატეხელა** (ქარ. რაზიკ.) მცენარეა.

## ძ.

**ძაგვრა** (ფშ. რაზიკ.) გაჭიმვა.

**ძაღლის-სოკო** (ჯ. ვაზ.) შავათ სალებავი ბალახია.

**ძამულა** (ფშ. რაზიკ.) საალერსო სიტყვა «ძმა», გურ. იმერ. — «ძამია».

**ძანძახი** (ქარ. რაზიკ.) დიდი ტალახი, ჭყაპი.

**ძენელა** (ჯ. ვაზ.) მცენარე ყვავილია.

**ძარი** (ა. ი.) ქარები, ревматизмъ. ჩუბ. ხსნის: გოდორი შესანახი სიმიდისა ან ქორთა საჯდომი [и въ Гуріи плетеная клѣтка для охотничьяго ястреба или сокола].

**ძარძაყი** (გურ. ტ. გ.) ისლის სახურავის ჭოკებზე არდი-გარდმო გადებული ხე.

**ძერბალი** (ლეჩხ. პ. მ.) [< ძელ-ბარი] ქვევრის მოსახთელი პატარა ხის ბარის მსგავსი.

**ძეძგვა** (იმერ.) მორტყმა; ვძეძგვ, მოვარტყამ; ვძეძგვე — მოვარტყი; გძეძგვოს — მოგარტყას.

**ძირყვალი** (გურ.) მატლი, რომელიც ნათესს ძირს უთხრის, სიმინდის ღერს გულს უჭამს და აფუჭებს.

**ძიძიბი** (ქარ. რაზიკ.) პატარა მუწუკი.

**ძლოკვი ან ზლოკვი** (ნ. ა.) გველია ერთ-გვარი, კუდ მომორვილი; ხალხს წამს, მეტათ უწყინარია და ადამიანს არ ერჩისო; ჩვეულებრივ გველს მეტათ ემტერებაო.

**ძმა-შინში** (ხევს. ნ. ურბ.) ბიძა-შვილი.

**ძნეყვა** ბრაგვანი. «ძნეყვა გაადინა მიწაზე», ბრაგვანი გაადინა მიწაზე.

**ძოვარა** (ნ. ა.) პირ-უტყვის ავად-მყოფობა, კუდში ფხანას აუტეხს ან ფაფარში და ძუა-ფაფარს გააყრევინებს.

**ძომანი** (ვლ. ბზვ.) ზარმაცი, ზანტი.

**ძოძგინი** (ნ. ა.) ჟრჟოლვა, ძრწოლა, კანკალი (ზიზღით გამოწვეული).

**ძრო** (იმერ.) მდინარის ან ტბის ფსკერი.

**ძუბახი** (ნ. ა.) ბინძური, მურტალი.

**ძულათაი** (გურ. ტ. გ.) ძლივს. «კბილი არც ერთი არა აქვს, ფაფასა ჭამს ძულათაი»...

**ძღაბი** (იმერ. გურ.) პატარა გოგო.

## წ.

**წაბურვა** (გურ.) მიცვალებულის ჭირის-უფლისათვის შემწეობის აღმოჩენა ფულით. ღვინოსა და პურსაც მიუტანებენ ამ დროს, მარა ამას შესაწირავი ჰქვია.

**წაესაკრა, — ვესაკრავი, — ესაკრება** (გურ. ტ. გ.) კაცი რომ კაცს გადაჰყვება პატივის ცემით და სამსახურით.

**წაკა** (ფშ. რაზიკ.) წათხი.

**წარა-უგონოთ ლაპარაკი** (ფშ. რაზიკ.) წარა-მარათ ბოდვა.

**წარბვა** (რაზიკ.) ფიცრების ნაპირების ამოღარვა ერთმან-ეთზე გასაწყობათ. იმე-რეთში ნარიმანს ეძახიან.

**წარზე** (ფშ. რაზიკ.) კარგათ, რიგიანათ.

**წარნიკი** (ფშ. რაზიკ.) ძალიან ავი კაცი.

**წაწალი** (ფშ. რაზიკ.) ღობილი, ნაღობი.

**წამიმგილება** (რაზიკ.) კინკლაობა.

**წახურვა მხრებისა** (ფშ. რაზიკ.) ფრინველთაგან მხრების წამწვეტება ძირს დასაქანებლათ.

**წბილა** (ფშ. რაზიკ.) ბალახის წვრილი ღერი, ნემსის მსგავსი.

**წბოლი** (იმერ. ნ. ა.) ჩირქი, ბალღამი.

**წებერა** (გურ.) ნიგოზი (კაკალი) ლენჭოპოიან-წენგოიანათ.

**წევე** (იმერ. პ. მ.) ნეტა მაინც, ქე მაინც.

**წეკვა** (ფშ. რაზიკ.) ერთათ შეკრული თამბაქო.

**წეპწკალი** (ფშ. რაზიკ.) თმისა ან წვერის საგლეჯი პატარა გაზი.

**წერა** (ფშ. რაზიკ.) ოთხ-ფეხათ დადგმული ძნა, სულ რამდენიმე შეძნისა.

**წვიტი** (გურ. ტ. გ.) წვრილი, წაწვეტებული, წაწვრილებული.

**წიაპა** (ფშ. რაზიკ.) წიწილა.

**წივლის-ჩიტა** (ფშ. რაზიკ.) ჩიტია, ბეღურას ჰგავს.

**წიკვა** (იმერ. გურ.) ზიდვა. ჩუბინ. ლექსიკ. შეცთომით არის განმარტებული.

**წილ-ჩაოტი** (ა. ი.) ხელებსა და ფეხებზე რომ ძიძიბს დააყრის და ექავება, мокнущая, зудящая экзема рукъ и ногъ. ჩუბინ. ლექსიკ. წილ-ჩავატა, ჯიჯლიბო თვალში.

**წიმარო წყალი** (ფშ. რაზიკ.) თავ-ანკარა წყალი. «ეს ღვინო წიმარო წყალიაო», სულ წყალი არისო.

**წინამო** (ძვ. ქარ.) თმა ყურთ საფარი, ლაწვთა დამაშვენებელი, ღულამბარი; აგ-რეთვე ფასადი შენობისა,

**წინწკლი** (ვაჟ. ფშ.) ნაპერწკალი, წინწკალი, იხ. ჩინჩხალი.

**წიპრია** (ფშ. რაზიკ.) ჩიტია, чижъ.

**წიფხა** (ლეჩხ. პ. მ.) ყურიანას ნახევარი.

**წიწამური** (იმერ. ნ. ა.) წრიპი, რკინის ფეხსაცმელი მთებში სასიარულოთ.

**წიწვა** (გურ.) ჭიმვა, გაწიწული, გაჭიმული, დაწიწული, დაჭიმული... «დაწიწული ნერვები თითქმის მიჩლუნგებული გვაქვს»... (მოგზაური, 1905, № 32).

**წიწვი** (პ. მ.) ეკალი; წიწვიანი ხე (გაზ. «კვალი»).

**წიწვი** (ქარ. რაზიკ.) ან **ხიწვი** хвоя.

**წკაპი** (გურ. ტ. გ.) წყება; წკაპათ სროლა (იხ. შილინდი), შეწყობით სროლა, залпъ, დაწკაპული, დარაზმული.

**წკიპი** (გურ.) წკიპზეა საქმე მიმდგარი, ე. ი. საქმე ისეა მოწყობილი, რომ სწორეთ ახლა ან უნდა გამოკეთდეს, ან უნდა წახთეს.

**წკმუტუნი** ძაღლის კვნესა.

**წოია** (იმერ.) პატარა ჩიტი, მუდამ ერთსა ჲ იმავე ხმას გაიძახის.

**წოპი** (რაზიკ.) მაღალი ქუდი.

**წოპწოპი** (ქარ. რაზიკ.) წოწოლა.

**წოწვა** (ქარ. რაზიკ.) დაწოწავს, დაეთრევა უდროვო დროს.

**წრიალი** აწრიალება.

**წრიაქი** (ართმ.) ქათმის წიწილების ხმაურობა.

**წრინტვა** (ფშ. რაზიკ.) წყლისა ან ფურთხის პირიდან ერთ-ბაშათ გამოშვება, ხევსურები არ აფურთხებენ ერთ-ბაშათ, არამედ აწრინტებენ.

**წრიოკი** (ქარ. რაზიკ.) წვრილი. მცენარეზე ითქმის: «ყანა გაწრიოკდა წვიმებისაგან».

**წრიპა** (იმერ. დ. მ.) დალეული, მიმლნარი. მცირე ასაკის ქალი გინდ კაცი.

**წუა** (ფშ. რაზიკ.) квасъ, ხილის გამოწურული წვენი.

**წუკარტი** (მთ. მ. ჯ.) წუწკი, უნამუსო, წუკატი.

**წუკი** (ფშ. რაზიკ.) ცუდი.

**წუმი** (გურ. ტ. გ.) მტევანი ყურძნისა.

**წუპაკი** (იმერ. რაზიკ.) წუნტი, უსუფთაო. უფრო ძაღლზე იტყვიან.

**წურწუტი** (ფშ. რაზიკ.) წვრილი ჲ გრძელი; უტოტო ხე.

**წუწნელა** (ქარ. რაზიკ.) თაფლოვანი მცენარე.

**წყალ-ტევა** წყალ-წყვა, водоизмѣщенiе; საზომი იმისა, თუ მნდინარესა ან ზღვაში ჩაშვებული ნავი ანუ გემი რაოდენ საწყაო წყლის ადგილს დაიჭერს თავისი ქვემო ნაწილით, რაც წყალშია ჩამჯდარი.

**წყლულის ბალახა** (რაზიკ.) მცენარეა, მთებში იცის, დახუჭუჭებული ფოთოლი აქვს. წყლულის წამლათ ხმარობენ.

## ჭ.

**ჭაკუნი** (გურ.) ბურთის თამაში თავ-მოკაკული ჯოხებით. მობურთალნი გაიყოფიან ორათა: ერთი ნაწილი დადგება, ვთქვათ, აღმოსავლეთისკენ, მეორე კი— დასავლეთისკენ; თითოეულს მობურთალს უნდა ეჭიროს თავ-მოკაკული ჯოხი; აღმოსავლეთის მხარე გააგორებს მიწაზე ბურთს ჲ თავ-მოკაკული ჯოხების ცემით უნდა გაიტანონ ლელო დასავლეთისკენ, ხოლო მოპირდაპირენი დახვდებიან მათ წინ ჲ იმავ თავ-მოკაკულ ჯოხებით ცდილობენ ბურთი შემოაბრუნონ ჲ გაიტანონ ლელო აღმოსავლეთისკენ.

**ჭარი** (ფშ. რაზიკ.) გველისაგან გაზაფხულზე განძრობი ქერქი. ჭარი [арм. ճար *средство*] ღონე, შეძლება, ქართ. იტყვიან: «მეტი ჭარი არა აქვს»ო, ვითომ «მეტი შეძლება არ მოეპოება»ო.

**ჭაჭვი** ცალი პეშვი, იხ. საბ. ლექსიკ.

**ჭახა** (ფშ. რაზიკ.) წილი.
**ჭეელი** (ნ. ა.) პურის ხელაურები, ჭეო-ჭეოთ დაწყობილი.
**ჭერხო** (დ. პ.) ზემო სართულის ოთახი ხევსურეთში.
**ჭვათირი** (გურ.) ჩაშვავებულ მიწაში (უფრო ხშირათ მთის ვაკეზე) ამოსული ტბა, ზოგ-ჯერ თევზებიანიც.
**ჭია-ღუა** (ფშ. რაზიკ.) ჭია-ჭუა.
**ჭინგო** (ჯ. ვაჟ.) უბრალო ბალახია.
**ჭიკვა** (ნ. ურბ.) ჭიხვინი ცხენისა. თ. რაზიკაშვილი ხსნის: პატარა ბორაო.
**ჭინჭველთ გორალა** (ფშ. რაზიკ.) ჭინჭველების საბუდარი გორაკა.
**ჭინჭორედა** (გურ. ტ. გ.) ერთობ ჭრელი რამ, მაგ. სხვა და სხვა ნაჭრებისაგან შეკერილი საბნის პირი.
**ჭირით ამოგება** (ფშ. რაზიკ.) უსიამოვნების მიყენება, ცუდათ მოპყრობა.
**ჭიტინი** (გურ.) ჭვრეტა, გამოჭიტინება, გამოჭვრეტა. ცალი თვალით შეხედვა, ჭუჭრუტანიდან გახედვა. «შენ გგონია იმ რუსმა სამხედრო სალამი მოგცა? არა, იგი გამოგიჭიტინა, ვინ მისცა ამ გლახას ჩინიო!»...
**ჭიტლაყი** პანღური. ი. ჭავჭავ. «ცხოვ. და კან.», ივერია, 1879, № 3.
**ჭიუტი** (იმერ. ნ. ა.) ფრინველია შაშვის ოდენა, ტბა უყვარს, ნისკარტი და ფეხები გრძელი აქვს.
**ჭიუხი** (ფშ. რაზიკ.) წვეტიანი კლდეები.
**ჭიფხვა** (რაზიკ.) რაც ძალი და ღონე აქვს ჭიმვა.
**ჭიჭილა** (ნ. ა.) პატარა ლიტრა, ჭინჭილა.
**ჭიჭინა** (ნ. ა.) რქიან პირ-უტყვის ავად-მყოფობაა. მალე უღებს საქონელს ბოლოს.
**ჭიჭინობელა** (იმერ. ნ. ა.) ჭრიჭინა.
**ჭკინტვა** (რაზიკ.) გამოცქერა ხაიდანმე ან საჩენ ალაგზე დგომა ქალისა.
**ჭკუა-მხიარული** (გურ.) ოდნავ გონება შერყეული ანუ ანორმალურ ჭკუა-გონების ადამიანი. უფრო ხშირათ ასეთი ადამიანი მუდამ მხიარულია, ბევრს ლაპარაკობს და უთავ-ბოლოთ.
**ჭოკი** (იმერ. გურ.) გრძელი და წვრილი ხარი ნიგვზის დასარეკი, ჭოგრი, ლატანი.
**ჭოპინი** (გურ.) სხვის ქვეშ შედგომა: «მიჭოპინე, ხეზე ავალ», ვუჭოპინებ მას, მიჭოპინა მან, გიჭოპინებ შენ.
**ჭორ-ტიკი** (რაზიკ.) ჭორის ტიკი; მეჭორე.
**ჭოტა** (რაზიკ.) რქა-მაღალი ხარი.
**ჭრიალი** (ართმ.) ბატების ხმაურობა.
**ჭრიანტელი** (ქარ. რაზიკ.) ტყემლის წვენი; თვალ-ჭრელი კაცი.
**ჭრომახი** (ნ. ა.) ეყვანა ვეფხივით ჭრელი ფერი. პირ-უტყვზე იტყვიან.
**ჭუკი** ინდაურის წიწილი.
**ჭუნჭყული, ჭუჭყუნი** (ქარ. იმერ. რაზიკ.) პატარა ბავშის აკვანში ხმაურობა.

**ჭუჭრუტანა** ნახვრეტი შენობაში ან ფიცრულში, იმდენათ გაბზარული ადგილი, რომ გახედვა შეიძლებოდეს.

**ჭუჭული** ქათმის წიწილი.

**ჭუჭყარიტა** (ც. ფ.) ჯუჯა სიმიდი ან სხვა რამ მცენარე. დაჭუჭყარიტება, დაჯუჯება.

**ჭყანტი** (ფშ. რაზიკ.) ჭაობი.

**ჭყაპა** (რაზიკ.) თხელ-კანა, წყლიანი ყურძენი.

**ჭყიმა** (ფშ. იმერ. რაზიკ.) მცენარეა, იჭმება.

**ჭყინტი** ჭყლინტი, ახალი უმარილო ყველი, ანუ სიმიდის ტარო მარცვლებ-გაუმხმარი.

**ჭყიოტ-მატი** (ფშ. რაზიკ.) ჟიჟმატი, წვრილი.

**ჭყიტა** (ხევს. რაზიკ.) ვარსკვლავი ჩრდილოეთისა, полярная звѣзда.

**ჭყორი** (ფშ. რაზიკ.) წვრილი ქვა, კედლის შენების დროს შუაში ჩასაყრელი.

## ხ.

**ხაზარდა** მავთულებიანი კრინოლინი კაბის ქვეშ ჩასაცმელი. «ქალო ხაზარდიანო, გაქვს და გიხარიანო», ... «ხაზარდა რომ დაგიგლეჯება, აღარ გიყიდიანო» (ხალხური ლექსი).

**ხავრეზი** (ნ. ა.) ხნულში დაუხნავათ დარჩენილი მიწა.

**ხათრითი** (იმერ. პ. მ.) თიხის იარაღი სამ-კბილა და შუაზე გახვრეტილი შამფურის სატრიალებლათ.

**ხალარი ტარო** (ქარ. რაზიკ.) მსხვილი ტარო სიმინდისა.

**ხალარჯობა** (ფშ. რაზიკ.) სული წმინდის მოფენის დღე. ამ დღეს იციან ფშავლებმა საფლავის კურთხევა, წირვის გადახდა და მოკეთეებმა მკვდრის პატრონის ბატკნებით მოკითხვა.

**ხალ-ერბო** (ფშ. რაზიკ.) ერბოზე მოკიდებული ხავიწივით.

**ხალი** (ვაჟ. ფშ.) ქუმელი.

**ხალხა** (ფშ. რაზიკ.) კაკლების საბერტყი ჯოხი ან სარი, იხ. ჭოკი.

**ხამანდი** (ფშ. რაზიკ.) სურდო.

**ხანა** (ჯავახ.) ჩარჩო, რომელზედაც ქსოვენ ნოხეულობას (ხალეულობას).

**ხაო** (ნ. ა.) პირ-უტყვის ავად-მყოფობა, პირში დაჰყრის ეკლებსავით, უნდა მოიჭრას.

**ხაპი** (გურ.) იხ. საბას და ჩუბ-ლის ლექსიკონები. მოხაპვა, რამესთვის თავის რგვლათ შემოთლა ანუ შემოჭრა, მოხაპული, თავ-შემოთლილი, თავ-შემოჭრილი.

**ხაპია** (ქარ. რაზიკ.) ღვინის ძალიან მსმელი, ლოთი.

**ხარა** (რაზიკ.) თოფია ერთ-გვარი.

**ხარგალი** (რაზიკ.) ეზო, ბაკი.

**ხარგვლა** (ქარ. რაზიკ.) შემოზღუდვა ადგილისა საქონლის შესარეკათ.

**ხარვეჟი** (ქარ. რაჭიკ.) ხნულში მოუხნავათ ჩაყოლებული კვალი.

**ხართ-კვერი** (რაჭიკ.) ახალ-წელიწადს იციან ზედის კვერებთან ხართ-კვერსაც გამოაცხობენ საერთო ოჯახის ზედზე. როცა მეორე დილით, ახალ-წელიწადს, მეკვლე მოუვათ, ხართ-კვერი უნდა შეაგორონ კარებიდან სახლში. თუ წალმა მობრუნდა, კარგია, თუ უკუღმა, ცუდი ნიშანია. მერე ნათლიღება დღეს, რომელიც კაი ხარია, იმას გადააკეხენ კისერზე დ̃ შეაჭმევენ.

**ხარი-კუდა** (ჯ. ვაჩ.) მცენარეა ხველებისა-თვის.

**ხასუნა** იხ. თიკრუნი.

**ხაქოლი** (ფშ. რაჭიკ.) ბალახია, მთაში გვარობს. ამ ბალახს ჰკრეფენ, ხარშავენ დ̃ ყვითლათ ღებვენ იმითი ძაფს.

**ხაჭმაჭიჭა** (ქარ. რაჭიკ.) მცენარეა, მხლათ ხარშავენ.

**ხაჯალაური (ხაჟალაური)** (ნ. ა.) ორ-კოპიანი დიდი ჯირკი, რომელსაც სახიზივით შეაბამდენ მძიმე დამნაშავეს დ̃ ისე ჩააგდებდნენ საპატიმროში; სხვათა შორის იმერეთის მეფემ II სოლომონმა რაჭის ერის-თავს როსტომს დაადვა ხაჯალაური დ̃ ისე დაატუსაღა.

**ხელის გამოღება** თავის დაცვა. «ბევრი ითმინა, მარა ბოლოს ხელის გამოღება მაინც მოუხდა».

**ხელ-გამომავალი** შემძენი (კაცი).

**ხელის მოყრა** (ფჩ. რაჭიკ.) კარგა ხელი მოვყარე, კარგა ვისარგებლე იმისგან.

**ხელის შებრუნება** (რაჭიკ.) ხელის გამოღება, ჩხუბში პასუხის გაცემა.

**ხელი ხალთას!** ე. ი. არ მიეკარო, ხელი უშვი!

**ხელ-კავი** (იმერ. გურ.) ხის მსხვილ-თავიანი კავი ლობის ხელით საცეხვი.

**ხელ-ქვეშ ვაჭრობა** ნაჭრათ გინა წვრილათ ვაჭრობა, ხელქვეშ გავყიდე, წვრილათ, ნაჭრათ გავყიდე.

**ხელ-შესული** ხელმწიფება-განსაზღვრული.

**ხელ-შეუვალი** ხელმწიფება-განუსაზღვრელი.

**ხემსი** (> **ხეფსი**) ნაწილი, ნამცეცი. «მთელი დღეა ხემსი არ მიჭამია».

**ხერკალი** (მეგრ.) არტაშანი.

**ხეხელა** (ქარ. რაჭიკ.) ხმელ-ხმელი კაცი გამხდარი.

**ხვამრიელათ** (ნ. ა.) ბლომათ, ბევრი.

**ხვანცარიკი კუდისა** კუდის ქიცინი (ქნევა).

**ხვაშნა** (გურ. ტ. გ.) დედალი თევზი რომ ქვირითს დაყრის, მამალი იმ ქვირითს სითხეს გადაასხამს გასანაყოფიერებლათ, ამას ჰქვია ხვაშნა. დახვაშნული, დახვაშნავს.

**ხვეული ქადა** (ფშ. რაჭიკ.) უგულოთ გამომცხვარი ქადა. ასე ეძახიან ბარში გამომცხვარს ქადას ფშავლები.

**ხვილიფი** მდინარის ნალექით გაპოხიერებული სახნავ-სათესი მიწა.

**ხვიმენი** (კ. ყ.) ზღვის ვეშაპის გვარის ცხოველი, акула.

**ხვრემა** (რაჭიკ.) ხრამა-ხრუმით ჭამა, პირის ხმიანობა ჭამის დროს.

**ხიზაკი** (გურ. იმერ.) ავეჯი, ავეჯეულობა, მოძრავი ქონება.

**ხიბალი** (ფშ. რაჭიკ.) ეშმაკი და კუდიანი.

**ხიმანი** (იმერ. ლ. მ.) შარი, მოგონება. იხიმანებს, მოიგონებს, იშარებს.

**ხიმბიწარი** (ფშ. რაჭიკ.) დაუდეგარი, მოჩხუბარი, დაუსვენებელი, ჩირქინა.

**ხირაული** (გურ. ტ. გ.) გოგორებზე მოწყობილი ფიცრები ტვირთის საზიდავათ, тачка.

**ხიფათი** (ნ. ა.) განსაცთელი, მოულოდნელი უბედურება.

**ხიფჭოლა** (ფშ. რაჭიკ.) ყინტორა, საჭმელი ძირი აქვს, თეროსა ჰგავს.

**ხიწვი** (ნ. ა.) მცირე რამ წვეტიანი, ხეზე ანახეთქი, იხ. ხიჭვი.

**ხიჭვი** (ქარ. რაჭიკ.) ხის ანახეთქი, ნაფოტი, იხ. ხიწვი.

**ხიჭიჭური მსხალი** საზამთრო მსხალი, ხარობს უფრო ძველ სამცხის ქვეყანაში — ახალციხესა და აჭარაში, აგრეთვე გურიასა და ქართლშიაც. ზოგან ამ მსხალს ხეჭეჭურს არქმევენ.

**ხიხრიგობა** (ქარ. რაჭიკ.) ქესატობა.

**ხლახუნი** შეფხანა, წაფხანება, тренiе.

**ხოჭუა** (რაჭიკ.) საჭმელი ბალახია.

**ხომარიელი** (ფშ. რაჭიკ.) განიერი.

**ხორბა** (ა. ი.) ხმელი ქავილი.

**ხორგო** (ლეჩხ. პ. მ.) დიდი საწნეხელი.

**ხორდი** (ფშ. რაჭიკ.) იხ. ღმურძლი.

**ხორხოშა** (ფშ. რაჭიკ.) წვრილი სეტყვა.

**ხორხოცი** (ტელ. გ.) მამალ ღორების ხმაურობა და ბრძოლა დედლებისათვის.

**ხოტვრა** ბანლის ანუ თმის ძირში პარსვა. მოვხოტრავ, ძირში მოვპარსავ. მოხოტრილი, ძირში მოპარსული (ხოტორა — თავ-მოპარსული. მოუხოტრავს თავი — გადუპარსავს თავი).

**ხოტი** (ფშ. რაჭიკ.) ლუდის გამონახარში ქატო.

**ხოტრავი** (ნ. ა.) ავად-მყოფობაა, ბალნის ცვენა იცის.

**ხოტორა** მოპარსული ან ერთობ თმა-შეკრეჭილი თავის ქალა. «ხოტორ-ხოტორს ჰყრისო, ყვავი ნიგოზს ჰყრისო, დასევია ბეღურები, ბეღელაში ჰყრისო» (ხალხური).

**ხოშორი** (მთ. მ. ჯ.) [арм. *խոշոր крупный*] რჩეული, კარგი [მსხვილი?]. «რა შვენიერი ნიგოზია: სულ ხოშორ-ხოშორი კაკლებია».

**ხოწი** (ნ. ა.) ხის კოვზის გასათლელი იარაღი, წვერში მოღუნული გრძელი დანა.

**ხოჭოჭი** ხოჭო, ლოკოკინას, კუს და ამებრვე სხვათა გარე-კანი.

**ხოხი** (ფშ. რაჭიკ.) ქისერი, მსხვილ-მარცვალა სალესავი.

**ხოხნა** (ქარ. რაჭიკ.) საქონელი ხოხნის ნეკერს. «ცოტა მოთოხნე, ცოტა მოხოხნე».

**ხოხნიკი** (ფშ. რაჭიკ.) მხიარული.

**ხრიკა** (იმერ.) მწარე კვახი გულ-გამოღებული და ჯოხზე წამოცმული წყლის ანუ ღვინის ამოსაღებათ.

**ხროიჭი** (ფშ. რაჭიკ.) ხოხოზიკი.

**ხრუწვა** (ფშ. რაზიკ.) ქურდობა, პარვა.

**ხრჩოლა, ხრჩოლება** (იმერ. რაზიკ.) ბოლება.

**ხუ** (ქარ. რაზიკ.) გუდა-ფშუტა, ყვავილში გაფუჭებული მარცვალი, გულში სულ შავი მტვრით არის სავსე, გარედამ სალია, პურს ძალიან აფუჭებს.

**ხუება** (გურ. იმერ.) გულის მოყვანა, წყენა. იხუა, გული მოიყვანა, იწყინა. ხუიანი, იტყვიან ისეთ ადამიანზე, რომელმაც უცებ იცის გულის მოყვანა, წყენა.

**ხუზარა** (რაზიკ.) ჭირი საქონლისა.

**ხურვება** ტიფი, საოფლე.

**ხუსხუსი** (რაზიკ.) ახლათ ფეხ-ადგმულ ბავშის რბენა.

**ხუჩა** (ხევს. რაზიკ.) ბანდული.

**ხუხუცი** (რაზიკ.) ბერი კაცის ტროფობა.

## ჯ.

**ჯალაფნა** (ფშ. რაზიკ.) მეზობლათ მდგომი ნათესავი, მეზობელი.

**ჯანდაკი** (ნ. ა.) ძაბუნი.

**ჯანაბირი** (ნ. ა.) ბზის ანუ ფურჩის საზიდავი დიდი ძარი.

**ჯანჯალი** (ვლ. ბზვ.) მაგარი ვაჭრობაში, გაჯანჯლება, გაწვალება.

**ჯანჯუხი** (გურ. იმერ. მეგრ.) ჩურჩხელა.

**ჯარჯი** (ნ. ა.) ეკლიან ჩირგვების კონა.

**ჯაურა** (ქარ. ნ. ა.) თივის ზვინი.

**ჯაყვა** (იმერ. გურ.) [ср. тур. چاقی *перочинный ножъ*] კალმის დანა. დასაკეცი, ჯიბეში ჩასადებათ.

**ჯაშარაყი** (ქარ. რაზიკ.) მოჩხუბარი, მოსისხლე კაცი.

**ჯახირი** (გურ.) წვალება, გავჯახირდი, გავწვალდი.

**ჯვალო** (ნ. ა.) [перс. جوال] სქელი და მაგარი უბრალო ქსოვილი მატყლისა ან ჯაგარისა.

**ჯვარელა ხარი** (ფშ. რაზიკ.) ჭრელი ხარი.

**ჯიდაო** (ნ. ა.) ავად-მყოფობა ცხენისა. ნიძო დაუსივდება და დაუჩირქდება; ძნელი მოსარჩენი სენია, კიდეც რო მორჩეს, ნახევარ ცხენობას ჰკარგავს, იხ. ნიდო.

**ჯინჯილა** (ნ. ა.) бахрома.

**ჯირკი** (იმერ.) ხის ძირის ნამორი, ჩამოსაჯდომათ ვარგისი, იხ. ჯორკო.

**ჯიქურ, ჯიქურათ** (გურ.) პირდაპირ; ჯიქურ მისვლა, მირტყმა, დანიშნება და სხვ.

**ჯორკო** დაბალი ხისგან ნამორი საჯდომი, იხ. **ჯირკი.**

**ჯუფთი** (ა. ი.) თეთრი ტვინის ძარღვი, нервъ (საბ. ლექსიკ. ჯუფთი გამხმარი ორაგულის ხორცია).

**ჯუღურა** (ფშ. რაზიკ.) გაჯუღურებული, ცხვირ-მოჭრილი ან ყურებ-დაჭრილი.

**ჯოყარი** (ფშ. რაზიკ.) გამხმარ ბალახის ღერი.
**ჯღა, ჯღები** (გურ. იმერ.) ირმის, გარეული თხის და მისთანათა რქა.

## ჰ.

**ჰაისი, ხუთი ჰაისი** (ა. ი.) [арб. حَسّ *чувство*] სმენა, მხედველობა, ყნოსვა, გემოვნება და შეხებითი გრძნობა, пять органовъ чувствъ.
**ჰკამაგას, კამას, კეიმას** (გურ. იმერ.) სამხედრო შემახილი მტერზე შეტევის დროს, «ურა»სავით.
**ჰემწო** (მ. ჯ. ინგილ.) ამოღენა.

